ლოცვაჲ წართქოჳას : გამოოჳთქოჳმელო ღმერთო, სი[ტ]ყოჳაო მამისაო და სოჳლისა წმიდისაო, თანაარსო და თანამთავარო და თანჰმეოჳფეო და თანამყოფო, შეიწირე ჩოჳენ მიერ გალობაჲ წმი*დისა და ოჳსისხლოჲსა * fol. 69 r
მსხოჳერპლისაჲ ქერობინთა და სერაბინთა თანა დაოჳცხრომელი გალობაჲ, ჩემ ცოდვილისაჲ და ოჳკმარისა მონისა შენისაჲ ღაღადებით სიტყოჳაჲ.

ლოცვაჲ ბ : წმიდაო, წმიდაო, რომელი წმიდათა შინა იდიდები და განის*ოჳენებ, ოჳფალო, განგოჳწმიდენ * fol. 69 v
სიტყჳთა მადლისა შენისაჲთა და მოსლვითა სოჳლისა წმიდისა შენისაჲთა, რაჲმეთოჳ შენ სთქოჳ, ოჳფალო, ვითარმედ წმიდა იყვენით, რაჲმეთოჳ მე წმიდა ვარ ოჳფალი ღმერთი თქოჳენი

მღდელმან ბოსპორაჲ ზეაღიპყრას და თქოჳას : წმიდაჲ წმიდათაჲ. * * fol. 70 r

ერმან : ერთ არს წმიდაჲ, ერთ არს ოჳფალი იესოჳ ქრისტჱ სადიდებელად ღმრთისა მამისა სოჳლით წმიდითოჳრთ, რომლისაჲ არს დიდებაჲ ოჳკოჳნითი ოჳკოჳნისამდე, ამენ.

მღდელმან ესე ლოცვაჲ წართქოჳას : სარწმოჳნოებით † აღშჱნებისა და დამტკიცებისათჳს. და სხოჳაჲ ვინ გინდეს ცოცხალი და შესოჳენებოჳლი. * * fol. 70 v

ერმან კჳრიელესონი იე.

**29.** ხოლო მღდელმან განტეხოს ბოსპორაჲ და ნახევარითა სამჯერ ჯოჳარი დასწეროს და შთაყოს ბარძიმსა და სისხლსა ზედა ჯოჳარი დასწეროს სამჯერ და იტყოდის : შეიყოფის ჴორცი და სისხლი ქრისტჱსი სახელითა მამისაჲთა და ძისაჲთა და სოჳლი*სა წმიდისაჲთა. და ერთითა მეორესა * fol. 71 r
ნახევარსა ჯოჳარი დასწეროს და მოიღოს. ნახევარი იგი მარჯოჳენესა ჴელსა და ეგრევე ყოს და შეამთხჳოს პირი ჯოჳარედად, ფეშხოჳემსა ზედა დასწეროს სამჯერ ჯოჳარი.

* fol. 71 v და თოჳ სხოჳაჲცა ესოჳენოს ბოს * პორაჲ
ფეშხოჳემსა ზედა, ყოველთა ჯოჳარი განავლოს
მით, სისხლსა შთაჰყოფდის და განტეხოს
ოთხად და ორი თოჳალი მოსტეხოს და ბარძიმსა
მით ჯოჳარი დასწეროს და ამას იტყოდის 5
სამჯერ, თქოჳას : შეყოფილ არს და განწმედილ არს
* fol. 72 r * და განსროჳლებოჳლ ჴორცი და სისხლი ქრისტჱსი
სახელითა მამისაჲთა და ძისაჲთა და სოჳლისა წმიდისაჲთა.
* და შთაოჳსოჳენოს ბარძიმსა და თქოჳას :
კოჳრთხეოჳლ არს მამაჲ, კოჳრთხეოჳლ არს ძჱ, კოჳრთ- 10
* fol. 72 v ხეოჳლ არს სოჳლი წმიდაჲ. * ყოველი სოჳლი დაბადებოჳლი
აქებდით ოჳფალსა, ალელოჳია, ალელოჳია, ალელოჳიაჲ.
დიაკონმან თქოჳას : მშჳდობითა ქრისტესითა
ვგალობდეთ.
და ერი განიცადესა იტყოდის, ხოლო მღდელ- 15
ნი და დიაკონნი განაწილებასა ამას ლგ
* fol. 73 r ფსალმოჳნსა იტყოდიან : * ვაკოჳრთხოთ ოჳფალი
ყოველსა ჟამსა, მარადის ქებაჲ მისი. ვიდრე ნეტარ
არს კაცი, რომელი ესავს ოჳფალსა.

**30.** ხოლო მღდელი იტყოდის ამას ლოცვასა, 20
თქოჳმოჳლი წმიდისა ათანასი ალექსანდრელ
ეპისკოპოსისაჲ : ოჳფალო ღმერთო, კაცთმოყოჳარეო
* fol. 73 v და მჴსნელო იესოჳ ქრისტჱ, ძეო ღმრთისა ცხო*ველისაო,
რომელი ჴორცითა გამოშჩნდი მაცხოვრად ჩოჳენდა და
განანათლე ყოველი სოფელი. დიდ დიდნი საკჳრველებანი 25
და მოწყალებანი ჰყვენ ჩოჳენდა მომართ, რაჲთა სროჳლიად
განგოჳათავისოჳფლნე ჩოჳენ მონებისაგან სიკოჳდილისა.
* fol. 74 r წმიდაჲ ეგე და ოჳბიწოჲ კრავი ღმრთი*საჲ კაცობრივითა
ბოჳნებითა გამოშჩნდი ჩოჳენთჳს და ვითარცა ცხოვარი
კლვად მიიგოჳარე პატიოსნითა მაგით ჴორცითა და 30
ჭეშმარიტითა სისხლითა შენითა და მართალი იგი ვითარცა
ძჳრისა მოქმედი ავაზაკთა შორის ჯოჳარს ეცოჳ. ჰე
* fol. 74 v ოჳფალო, ოჳპირა*ტეს ჯოჳარცოჳმისა შენისა ძლიე

პოჳრი იგი წმიდათა და ოჳზიწოთა ჴელთა შენთა ზედა,
აკოჳრთხე და მიეც იგი ნეტართა მოწაფეთა შენთა და
სთქოჳ : ესე არს ჴორცი ჩემი, და შემდგომად სერობისა
მოიღე სასოჳმელი იგი წმიდათა * და ოჳზიწოთა ჴელთა * fol. 75 r
5 შენთა განზავებოჳლი ღჳნითა და წყლითა, აკოჳრთხე და
მიეც იგი მათვე ნეტართა მოწაფეთა - მოციქოჳლთა და
სთქოჳ : ესე არს სისხლი [1] ჩემი ; ამას ჰყოფდით ჩემდა
მოსაჴსენებელად, რაჲმეთოჳ რავდენ გზის * შჭამდეთ * fol. 75 v
პოჳრსა ამას და ჰსოჳმიდეთ სასოჳმელსა ამას, სიკოჳდილსა
10 ძისა კაცისასა მიოჳთხრობდით ვიდრემდის მოვიდეს. და აწ
მოვიჴსენებთ კოჳრთხევასა მას და მცნებასა შენსა, ხოლო
მე ოჳკოჳეთოჳმცა მაქოჳნდა სირცხჳლი იგი სოჳლი*ერადი * fol. 76 r
ძჳრ ძჳრად შეცოდებათა და სამაგლებათა ჩემთათჳს,
ზეახილჳადცა არა ღირს ვარ, არამედ შენ მხოლოჲსა მიმართ
15 აღსაარებით [2] ვიტყჳ : შეგცოდე, ოჳფალო ოჳფალო, შეგცოდე
და ოჳრჩოჳლოებანი ჩემნი მე ოჳწყნი, ვითარმედ ოჳღირსად
და წარმდებებით * ვიკადრებ მიახლებად გამოოჳთქოჳმელსა * fol. 76 v
ამას საიდოჳმლოსა, პატიოსანსა ჴორცსა შენსა და
ჭეშმარიტსა სისხლსა შენსა, არამედ სარწმოჳნოებით
20 სასოებაჲ მაქოჳს მიოჳწდომელსა მაგას მოწყალებასა და
სიტკბოებასა შენსა, და ვითხოვ * შენგან, ოჳფალო ჩოჳენო * fol. 77 r
იესოჳ ქრისტჱ, მილხინე მე, ოჳფალო, ოჳფალო, მილხინე
მე და ოჳღირსად წარმდებებისა ჩემისათჳს ნოჳ დამშჯი მე
არამედ წმიდაჲ და ჭეშმარიტი ესე ჴორცი შენი და სისხლი
25 შენი მექმენინ მე განმმარცოჳველად ცოდვათა ჩემთა და
აღმჴოცელად * ოჳშჯოჳლოებათა ჩემთა და განმანათლებე- * fol. 77 v
ლად თოჳალთა გონებისა ჩემისათა, რაჲთა განვწმიდნე მე
ცოდვისაგან დიდისა და ყოვლადვე მეშინოდის მე შენგან
და ვივლტოდი მე ყოვლისაგან ცოდვისა და არა წმიდებისა,
30 და ოჳმეტჱსად მსოჳროდის მე პატიოს * ნისა ამის ჴორცისა * fol. 78 r
და ჭეშმარიტისა სისხლისა შენისა და მარადის გოჳლსვიტ-

[1] ჴორცი cod. perperam. — [2] Sic.

ყოდი სასოჳფეველისათჳს ცათაჲსა, რაჲმეთოჳ შენი არს
სოჳფევაჲ, ძალი და დიდებაჲ თანა მამით და სოჳლით
წმიდითოჳრთ, აწ და მარადის და ოჳკოჳნითი ოჳკოჳნისამ-
დე, ამენ.

ლ ო ც ვ ა ჲ  ზ ი ა რ ე ბ ი ს ა ჲ  ი ო ვ ა ნ ე  ო ქ რ ო პ ი რ ი ს ა ჲ. 5

* fol. 78 v * კორცისა ამისგან არღარა ვარ მიწა და ნაცარ, არცაღა ვარ
მტოჳერ, არამედ თავისოჳფალ. ამისგან ვესავ ცათა შინა
მოღღებად[1] კეთილსა ცხორებასა, ოჳკოჳდავსა ანგელოზთა
დიდებასა და ქრისტეს თანა ზრახვასა.

* fol. 79 r ლ ო ც ვ ა ჲ  ზ ი ა რ ე ბ ი ს ა ჲ ვ ე. * წმიდაო, წმიდაო გამო- 10
ოჳთქმელო სამებაო სათნოო, მომეც მოღებად კორცი ესე
და სისხლი საცხორებელად და ნოჳ სატანჯველად და
დასაშჯელად, ნოჳცა დასართველად ცოდვათა, არამედ
* fol. 79 v მომეც მე ნაყოფად სათნოდ შენდა, რაჲთა შენდა * სათნოდ
გამოვჩნდე და ვცხონდებოდი ყოფითა მცნებათა შენთაჲთა, 15
და კადნიერად გხადოდი შენ ღმერთსა მამად და ვემიებდე
სახელსა შენსა და ნებასა შენსა, წმიდა იყავნ სახელი შენი
ჩოჳენ ზედა ოჳკოჳნისამდე, ოჳფალო.

* fol. 80 r რაჲმეთოჳ ძლიერ ხარ და ქებოჳლ და დი * დებოჳლ არს
სახელი შენი წმიდაჲ მამისაჲ და ძისაჲ და წმიდისა 20
სოჳლისაჲ, აწ და მარადის და ოჳკოჳნითი ოჳკოჳნისამდე,
ამენ.

მ ღ დ ე ლ მ ა ნ  მ ო ი ღ ო ს  ნ ა წ ი ლ ი,  ო რ ი  თ ო ჳ ა ლ ი
კ ე ლ თ ა  მ ი ს თ ა  დ ა  შ ე ი მ თ ხ ჳ ო ს  პ ი რ ს ა  ს ა მ ჯ ე რ
დ ა  ა მ ა ს  ი ტ ყ ო დ ი ს : აგამაღლო შენ ღმერთო ჩემო და 25
* fol. 80 v მეოჳფეო ჩემო, და ვაკოჳრთხო. * ე ს ე  ს ა მ ჯ ე რ მრწამს
მამაჲ და ძჱ და სოჳლი წმიდაჲ. ს ა მ ჯ ე რ  თ ქ ო ჳ ა ს. მრწამს
ხარებაჲ, შობაჲ, ნათლისღებაჲ, ჯოჳარცოჳმაჲ, დაფლვაჲ,
აღდგომაჲ, ზეცად ამაღლებაჲ, მეორედ დიდებით მოსლვაჲ
* fol. 81 r განშჯად ცხოველთა და მკოჳდართა.* ხოლო ჩემი მიახლებაჲ 30
ღმრთისაჲ კეთილ არს, დადებად ოჳფლისა მიმართ სასოებაჲ
ჩემი.

1 Sic.

და ეზიაროს პირველ გორცითა და მერმე სისხლითა.

დიაკონმან თქოჳას : ძღდელნი წარმოდეგით ! დიაკონნი მოვიდოდეთ !

5 დიაკონმან ფეშხოჳემი აღიღოს,* გჳრიელესონ * fol. 81 v
ყოს.

მღდელმან : აგამაღლო შენ ღმერთო ჩემო.

მღდელმან : მშჳდობაჲ ყოველთა †

ერმან : სოჳლისა შენისა თანა.

10 დიაკონმან : შიშითა ქრისტესითა მოვიდოდეთ.

ერმან : წინაშე შენსა ოჳფალო.

ზიარებასა მღდელი რაჟამს მღდელთა აზიარებდეს ამას იტყოდის : გორცი და ყოვლად წმიდაჲ სისხლი * ოჳფლისა ღმრთისა და მეცხოვრისა * fol. 82 r
15 ჩოჳენისა იესოჳ ქრისტჱსი, მისა ღმრთისაჲ, მიგეცემის მღდელსა ქრისტეს ღმრთისა ჩოჳენისასა დაცვად შენისა მღდელობისა ღირსებით და სიწმიდით მისატევებელად ცოდვათა და ცხორებად საოჳკოჳნოდ.

დიაკონთათჳს ეგრევე, სახელი ოდ*ენ * fol. 82 v
20 ოჳქციოს. ერისათჳს ესრე თქოჳას : გორცი და სისხლი ოჳფლისა ღმრთისა და მაცხოვრისა ჩოჳენისა იესოჳ ქრისტესი მიგეცემის მისატევებელად ცოდვათა და ცხორებად საოჳკოჳნოდ.

და ვითარცა ეზიარნენ მღდელმან ჯოჳარი
25 დასწეროს ერსა და თქოჳას : მაღალ ხარ ცა*თა * fol. 83 r
შინა ღმერთი და ყოველსა ქოჳეყანა[სა] ზედა არს დიდებაჲ შენი. და აიღონ. გმადლობთ შენ ოჳფალო.

**31.** დიაკონმან კოჳგრექსი : აემართენით რომელთა მოვიღეთ წმიდაჲ ესე დიდებოჳლი, განმაცხოველებელი,
30 ზეცისა ოჳხრწნელი; ცხოველსმყოფელი საიდოჳმლოჲ ოჳფლისა ჩოჳენისა იესოჳ ქრისტესი * ყოველთა ერთობით * fol. 83 v
ოჳფალსა ღმერთსა ჩოჳენსა მადლი მივსცეთ.

ერმან : გმადლობთ შენ ოჳფალო.

რომელთა გოჳექმნა ჩოჳენ მოსაღებელი ესე წმიდაჲ საცხორებელად და მტერისა ჩოჳენისა დასათრგოჳნველად, მოსატევებელად ცოდვათა ჩოჳენთა, შეწყნარებითა სოჳ-
• fol. 84 r ლისა წმიდისაჲთა ყოველთა ერთობით * ოჳფლისა მიმართ ვილოცოთ. 5

ე რ მ ა ნ : კჳრიელეისონ.

ყოვლად წმიდაჲ დიდებოჳლი, კოჳრთხეოჳლი, ოჳხრწნელი, სანატრელი დედოფალი ჩოჳენი ღმრთისმშობელი მარადის ქალწოჳლი მარიამ, ყოველნი წმიდანი, მართალნი და მარტჳლნი მოვიჴსენნეთ, თავნი ჩოჳენნი და ყოველი 10
• fol. 84 v ცხორებაჲ ჩოჳენი ქრისტესა ღმერთსა ჩოჳენ*სა შევჰვედროთ.

ე რ მ ა ნ : შენ ოჳფალო.

**32.** მ ღ დ ე ლ მ ა ნ ე ს ე ლ ო ც ვ ა ჲ წ ა რ თ ქ ო ჳ ა ს : ღმერთო, რომელი მრავლითა მოწყალებითა შენითა შეოჳნდობ 15 ოჳძლოჳრებასა მონათა შენთასა, ღირს მყვენ ჩოჳენ მოღებად ამის ზეცისა საკოჳრთხეველისაგან ; და ნოჳ
• fol. 85 r დამშჯი ჩოჳენ ცოდვილთა ამათ მოღებითა ოჳხრ*წნელთა შენთა საიდოჳმლოთაჲთა, არამედ დამიცვენ ჩოჳენ, ოჳფალო სახიერო, სიწმიდესა შენსა და სიმართლესა, 20 რაჲთა ღირს და ზიარ ვიქმნეთ სოჳლისა შენისა თანა წმიდისა და ვპოვოთ ნაწილი და სამკჳდრებელი და მადლი ყოველთა თანა წმიდათა შენთა, ნათელსა პირისა
• fol. 85 v * შენისასა მოწყალებითა ქრისტჱ შენისაჲთა.

ა მ ა ღ ლ ე ბ ა : რაჲმეთოჳ კოჳრთხეოჳლ და წმიდა და 25 დიდებოჳლ არს ყოვლად პატიოსანი და დიდად შოჳენიერი სახელი შენი მამისა და ძისა და წმიდისა სოჳლისაჲ, აწ და მარადის და ოჳკოჳნითი ოჳკოჳნისამდე.

ე რ მ ა ნ : ამენ.

მ ღ დ ე ლ მ ა ნ : მშჳდობაჲ ყოველთა. 30

ე რ მ ა ნ : სოჳლისა შენისა თანა.

დ ი ა კ ო ნ მ ა ნ : თავნი ჩოჳენნი.

ე რ მ ა ნ : შენ ოჳფალო.

**33.*** მღდელმან ესე ლოცვაჲ წართქოჳას : * fol. 86 r
ღმერთო, რომელი დიდ ხარ და საკჳრველ, მოგვხედენ
მონათა შენთა, რაჲმეთოჳ შენდა მოგჳდრეკიან თავნი
ჩოჳენნი, მოყავ ცხორებისათჳს ნათესავისა კაცთაჲსა
5 ყოვლად ძლიერი ჴელი შენი და მკლავი შენი მაღალი,
რომელი სავსჱ არს კოჳრთხევითა, და აცხ*ოვნე ერი შენი * fol. 86 v
და აკოჳრთხე სამკჳდრებელი შენი, რაჲთა ყოველსა ჟამსა
გაკოჳრთხევდით შენ მხოლოსა ცხოველსა, ჭეშმარიტსა
ღმერთსა წმიდასა სამებასა ერთარსებასა, სამებასა წმიდასა.
10 ამაღლება[1] : რაჲმეთოჳ შენდა შოჳენის ყოველთავე
დიდებისა შეწირვაჲ, * პატივი და თაყოჳანის ცემაჲ მამისა * fol. 87 r
და ძისა და წმიდისა სოჳლისა, აწ და მარადის და ოჳკოჳნი-
თი ოჳკოჳნისამდე.
ერმან : ამენ.
15 თქოჳან ყოველთა სამჯერ : იყავნ სახელი
ოჳფლისაჲ კოჳრთხეოჳლ ამიერითგან ოჳკოჳნისამდე.
დიაკონმან : მშჳდობითა ქრისტესი*თა დავიცვნეთ. * fol. 87 v
ერმან : სახელითა ოჳფლისაჲთა, ოჳფალო გოჳა-
კოჳრთხენ.
20 მღდელმან ლოცოს, ჯოჳარი დასწეროს, და
საკოჳრთხეველადვე მიიქცეს და თქოჳას :
დიდებაჲ მამასა და ძესა და წმიდასა სოჳლსა, აწ და მარადის
და ოჳკოჳნითი ოჳკოჳნისამდე, ამენ.
დიაკონმან : * ოჳფლისა მიმართ ვილოცოთ. * fol. 88 r
25 ერმან : კჳრიელესონ.

**34.** მღდელმან ესე ლოცვაჲ წართქოჳას : რომელ-
თა მოოჳწოდე, რომელნი განსწმიდენ, ოჳფალო, რომელნი
ადიდენ, ოჳფალო, ღირს მყვენ ჩოჳენ ზეცისა წოდებასა,
დაგჳცვენ სიყოჳაროჳლსა ზედა და დაგოჳმტკიცენ სიწმი-
30 დესა შენსა ; * განგოჳკრძალენ ბოროტისაგან და ცხორა- * fol. 88 v
შად საოჳკოჳნოდ მემკჳდრებენ და წყალობასა შენმიერსა

[1] აიმაღლე cod.

ღირს მყვენ ჩუენ და მოგუანიჭე ჩუენ ყოველი, რომელი
საკმარ ჩუენდა არს თხოვაჲ. დაგჳცვენ ჩუენ საგრილსა
* fol. 89 r ქუეშე ქველისმოქმედებისა[1] შენისასა * და გჳჴსნენ ჩუენ
ყოველსა ჟამსა, რაჲთა შენ სათნო გეყვნეთ და ვჰყოფდეთ
ნებასა შენსა, მადლითა და წყალობითა და კაცთმოყუა- 5
რებითა ქრისტეს მხოლოდ შობილისა ძისა შენისაჲთა, რო-
მლისა თანა კურთხეულ ხარ შენ ყოვლად წმიდით,
* fol. 89 v სახიერით და ცხო*ველსმყოფელით სულით შენით
წმიდითურთ, აწ და მარადის და უკუნითი უკუნისამდე,
ამენ. 10

მღდელმან : მშჳდობაჲ ყოველთა.

ერმან : სულისა შენისა თანა. უფალო გუაკურთხენ.

მღდელი მოიქცეს და ესე ლოცვაჲ წართქუას
ერის განტევებისაჲ : აღვივსენით ჩუენ კეთილითა
* fol. 90 r სახლისა[2] შენისაჲთა და უხუებითა, და აწ გევედრე * ბით 15
შენ უფალო, სრულითა სიყუარულითა ღირს ყვენ
სულნი ჩუენნი ნათელსა პირისა შენისასა. განაკრძალენ
გზანი ჩუენნი და დაამტკიცენ შიშსა შენსა და ჩუენ
ყოველნი შეგჳწყალენ და ზეცისა სასუფეველსა ღირს მყვენ
* fol. 90 v ჩუენ უღირსნი ესე. * რაჲმეთუ კურთხეულ არს 20
სახელი შენი და დიდებაჲ სუფევისა შენისაჲ, რაჲთა
იდიდოს სიმტკიცჱ მამისაჲ და ძისაჲ და სულისა წმიდისაჲ,
აწ და მარადის და უკუნითი უკუნისამდე, ამენ.

**35.** მღდელი უდეს სადიაკონოსა შევიდოდის,
დიაკონნი წინაუძღოდიან. მღდელი ამას 25
* fol. 91 r იტყოდის : * ოხითა, ქრისტე, ღუაწლისა მძლეთა
შენთაჲ[თა] შეგჳწყალენ ჩუენ. დიდებაჲ მამასა და ძესა და
წმიდასა სულსა, აწ და მარადის და უკუნითი უკუნი-
სამდე. ამენ.

წმიდა ხარ, წმიდა ხარ, წმიდა ხარ შენ უფალო, დიდე- 30
ბაჲ შენდა. უფლისა მიმართ ვილოცოთ.

1 Sic. — 2 Lege : სახელისა.

ერმან : კჳრიელეისონ.

წმიდაჲ სტეფანე პირველდიაკონი და პირველი მოწა-
*მე, ყოველნი წმიდანი, მართალნი, მარტჳლნი მოვიჴსენ- * fol. 91 v
ნეთ რაჲთა მათითა ოხითა უფალმან შეგჳწყალნეს.

ერმან : კჳრიელეისონ.

მღდელიდა[1] განიძარცუებოდის ესე ლოცვაჲ
წართქუას : რაჲმეთუ მომეც ჩუენ, უფალო, სიწმიდჱ
და ნაწილი წმიდისა ჴორცისაჲ და ჭეშმარიტისა * სისხლისა * fol. 92 r
ქრისტე შენისაჲ, მომეც ჩუენ, უფალო, მადლიცა სულისა
წმიდისა შენისაჲ, დამიცვენ ჩუენ უბიწონი საწმუნოე-
ბითა და გჳძღოდე ყოველთა სრულებასა მიწევნად, და
მერმესა მას საუკუნესა განსუენებასა ღირს მყვენ
ჩუენ მადლითა და წყალობითა და კაცთ * მოყუარებითა * fol. 92 v
ქრისტე შენისაჲთა, რომლისა თანა შენდა დიდებაჲ შუენის
სულით წმიდითურთ, აწ და მარადის და უკუნითი
უკუნისამდე, ამენ.

ლოცვაჲ ბ : კურთხეულ არს ღმერთი, რომელმან
გუაკურთხნა და განგუწმიდნა და დაიცვა ცხორებაჲ
ჩუენ ყოველთაჲ მოღებითა უბი*წოთა საიდუმლოთა * fol. 93 r
მისთაჲთა წმიდათა განმაცხოველებელთა ზეცისა უბიწო-
თაჲთა, რომელი კურთხეულ არს უკუნითი უკუნი-
სამდე, ამენ.

**36.** ლოცვაჲ ჟამისა აკრებისაჲ : გმადლობთ შენ,
უფალო ნათლისა სამარადისოჲსაო, ნიჭთა მო * მცემელო, * fol. 93 v
სულთა მოღვაწეო, წმიდათა წინამძღუარო, მომცენ
ჩუენ თუალნი გონიერნი, რაჲთა შენ გხედვიდეთ და
ყურნი მსმენელნი შენ მხოლოჲსა მიმართ, რაჲთა აღივს-
ნენ მადლითა შენითა სულნი ჩუენნი, და გული წმიდაჲ
დაამტკიცე ჩუენ * შორის, უფალო, რაჲთა სიმტკიცესა * fol. 94 r
და სიმწიდესა შენსა ვიყვნეთ დამტკიცებულ საკჳრველისა
და კაცთმოყუარისა ღმრთისა. განაშუენენ სულნი

[1] Lege : მღდელირა ?

ჩოჳენნი და გონებანი ჩოჳენნი დააწყნარენ ოჳქცეველად
რომელთა მოვიღეთ მადლისაგან შენისა ჩოჳენ მონათა
* fol. 94 v შენთა,* რომელნი გმადლობთ შენ ; რაჲმეთოჳ კოჳრთხეოჳლ
არს სოჳფევაჲ შენი. და დიდებაჲ შენი მამისა და ძისა და
წმიდისა სოჳლისაჲ, აწ და მარადის და ოჳკოჳნითი 5
ოჳკოჳნისამდე, ამენ.

[ლიტურღიაჲ წმიდისა იაკობისი]

**1.** მღდელმან : ქველის-მოქმედო და მეოჳფეო საოჳ- * fol. 35 v
კოჳნეთაო და ყოველთა დაბადებოჳლთა შემოქმედო,
შეიწირე რომელსა შესწირავს შენდა ქრისტე შენისა
მიერ ეკლესია შენი. კაცად კაცადისა ოჳმჯობესი აღასროჳ-
ლე. მიაწიენ ყოჳელნი სროჳლებად[1] და ღირს მყვენ
ჩოჳენ მადლსა სიწმიდისა შენისასა. შემკრიბენ ჩოჳენ
წმიდასა შენსა კათოლიკე და სა*მოციქოჳლო ეკლესიასა, * fol. 36 r
რომელი მოიგე პატიოსნითა სისხლითა მხოლოდშობილისა
ძისა შენისა ოჳფლისა და ღმრთისა და მაცხოვრისა ჩოჳე-
ნისა იესოჳ ქრისტესითა, რომლისა თანა კოჳრთხეოჳლ
ხარ და დიდებოჳლ, ყოვლად წმიდით და სახიერით და
ცხოველსმყოფელით სოჳლით შენითოჳრთ, აწ და მარადის
და ოჳკოჳნითი ოჳკოჳნისამდე, ამინ.

**2.** დიაკონმან : ოჳფლისა მიმართ ვილოცოთ.

**3.** ლოცვაჲ საკმეველისა. ღმერთო, რომელმან
შეიწირე აბელის ძღვენი, ნოეს და აბრაჰმის[2] მსხოჳერპლი,
აჰრონ და ზაქარიას საკოჳმეველი, შეიწირე და ჴელთაგანცა
ჩოჳენ ცოდვილთაჲსა საკმეველი ესე სოჳლად სოჳრნელად,
შესანდობელად ცოდვათა ჩოჳენთა და ყოვლისა ერისა
შენისათა, რამეთოჳ კოჳრთხეოჳლ ხარ და შენდა შოჳენის
დიდებაჲ, მამისა და ძისა და წმიდისა სოჳლისა, აწ და
მარადის და ოჳკოჳნითი ოჳკოჳნისამდე.

**4.** დიაკონმან : მშჳდობით ოჳფლისა მიმართ ვილო-
ცოთ. მშჳდობისათჳს ყოვლისა სოფლისა და ერთობისა-
თჳს ყოველთა წმიდათა ღმრთისა ეკლესიათა, ოჳფლისა
მიმართ ვილოცოთ. ცხორებისათჳს და შეწევნისა წმიდისა

[1] სრჳლებდ. — [2] Sic.

მამისა ჩუჱნისა და მამათმთავრისა, სახელით, და ყოვლისა სამღდელოჲსა მისისა და ქრისტჱს მოყუარისა ერისათჳს, უფლისა.

კეთილად მსახურისა და ქრისტჱს მოყუარისა ჩუჱნისა მეფისა, ყოვლისა პალატისა და მჴედართა და ზეცით გარ- 5
დამო შეწევნისა, ძლიერებისა და ძლევისა მისისათჳს, უფლისა მიმართ.

წმიდისა ამისთჳს ქრისტჱს ღმრთისა ჩუჱნისა ქალაქისა და სამეუფოჲსა, და ყოველთა ქალაქთა და სოფელთა და
* fol. 36 v მა*რთლმადიდებლობისა სარწმუნოებითა და ღმრთისა 10
მოწყალებითა დამკჳდრებულთა მათ შინა.

მშჳდობისა და ყუდროებისა მათისათჳს, უფლისა მიმართ.

მოტევებისათჳს ცოდვათასა და შენდობისათჳს უჩრჩუ-
ლოებათა ჩუჱნთასა და კსნად ჩუჱნდა ყოვლისაგან 15
ჭირისა და ზედა მოსლვისა წარმართთასა, უფლისა.

ყოვლად წმიდაჲ, უხრწნელი, კურთხეული დედოფა-
ლი ჩუჱნი ღმრთისმშობელი და მარადის ქალწული
მარიამ, პატიოსანნი უხორცონი მთავარანგელოზნი, წმი-
დაჲ იოვანე წინამორბედი და ნათლისმცემლი, წმიდანი 20
დიდებულნი მოციქულნი, წინასწარმეტყველნი და კეთი-
ლად მძლენი მოწამენი და ყოველნი წმიდანი და მართალნი
მოვიჴსენნეთ, რაჲთა ლოცვითა და შეოხებითა მათითა
ყოველნივე შევიწყალნეთ.

**5.** დიაკონმან: წმიდაო ღმერთოჲ გ გზის. 25

**6.** მღდელმან: მშჳდობაჲ ყოველთა.

მგალობელმან ფსალმუნი დავითისი და წარდგომაჲ და პავლე და ალილუჲაჲ.

**7.** მღდელმან ლოცვაჲ საკუჳმეველისა[1]. შენ-
და აღსავსისა ყოვლითა სურნელებითა და ნათლითა, 30
უფალო ღმერთო ჩუჱნო, მათგან რომელნი მომცენ

[1] Sic.

ჩოჳენ, შევსწირავთ შენდა საკმეველსა [1] ამას. აღმაღლდინ
ოჳკოჳჱ გევედრებით წინაშე შენსა გლახაკთა ამათ ჭელთა
ჩოჳენთაგან სოჳლად სოჳრნელებისა და მოსატევებელად
ცოდვათა ჩოჳენთა, სალხინებელად ერისა შენისა, მადლი-
თა და წყალობითა მხოლოდშობილისა მისა შენისათა,
რომლისა თანა კოჳრთჴეოჳლ ჴარ და დიდებოჳლ ყოვლად
წმიდით და სახიერით და ცხოველსმყოფელით სოჳლით
შენითოჳრთ, აწ და მარადის და ოჳკოჳნითი ოჳკოჳნისამ-
დე, ამინ.

8. ლოცვაჲ, რომელი ითქმის კართაგან ეკლ*ე- * fol. 37 r.
სიისათა ვიდრე საკოჳრთხეველადმდე. ღმერ-
თო ყოვლისა მპყრობელო, სახელდიდო ოჳფალო, რომელ-
მან მოგოჳეც ჩოჳენ შესლვაჲ წმიდასა წმიდათასა და
მოსლვითა მხოლოდშობილისა მისა შენისა, ოჳფლისა და
ღმრთისა და მაცხოვრისა ჩოჳენისა იესოჳ ქრისტესითა ;
ვევედრებით და შეოჳ[ვ]რდებით შენსა სახიერებასა, რაჲმე-
თოჳ შეშინებოჳლ ვართ და შეძრწოჳნებოჳლ, გოჳეგოჳლე-
ბის რაჲ წარდგომად წმიდასა შენსა საკოჳრთხეველსა,
გარდამოავლინე ჩოჳენ ზედა მადლი შენი სახიერი და
წმიდა ყვენ ჩოჳენნი სოჳლნი და ჴორცნი და სამშჳნვენი [2]
და შეცვალენ განზრა[ხ]ვანი ჩოჳენნი კეთილად მსახოჳრე-
ბისა მიმართ, რაჲთა წმიდითა გონებითა შევწიროთ შენდა
შესაწირავი, მოცემოჳლი, ნაყოფიერებაჲ შეოჳრაცხსაყო-
ფელად ცოდვათა ჩოჳენთა, სალხინებელად ყოვლისა ერისა
შენისა, მადლითა და წყალობითა და კაცთმოყოჳარებითა
მხოლოდშობილისა მისა შენისათაჲ [2], რომლისა თანა
კოჳრთხეოჳლ ჴარ ყოვლად წმიდით, სახიერით და ცხო-
ველსმყოფელით სოჳლით შენითოჳრთ, აწ და მარადის და
ოჳკოჳნითი ოჳკოჳნისამდე, ამინ.

9. ლოცვაჲ წმიდაო ღმერთოჲსა. მოწყალეო და
მწყალობელო, სოჳლგრძელო და მრავალმოწყალეო და

[1] სასოჳმელსა « calicem ». — [2] Sic.

ჭეშმარიტო ოჳფალო, მოიხილე. განმზადებოჳლითა სამკჳ-
დრებელით შენით და ისმინე ჩოჳენი შენთა მონათაჲ და
მიჴსნენ ჩოჳენ ყოვლისაგან განსაცდელისა საეშმაკოსა და
კაცობრივისა და ნოჳ განმაშორებ ჩოჳენგან შენსა შეწევნასა,
ნოჳცა ოჳმძიმეს ჩოჳენისა ძალისა სწავლასა მოაწევ ჩოჳენ 5
* fol. 37 v * ზედა, რაჲმეთოჳ ჩოჳენ ვერ შემძლებელ ვართ ძლევად
რომელნი მოეტევებიან ჩოჳენ ზედა. ხოლო შენ შემძლებელ
ხარ, ოჳფალო, განრინებად ყოველთა წინააღმდგომთაგან.
მაცხოვნენ ჩოჳენ, ღმერთო, სამნაოჳრთაგან ამის სოფ-
ლისათა სიტკბოებითა შენითა, რაჲთა შევიდეთ ოჳბიწოჲთა 10
გონებით[ა] წმიდასა შენსა საკოჳრთხეველსა, და სანატრელი
და სამწმიდა არსობისა გალობაჲ ზეცისა ძალთა თანა
დაოჳშჯელად შევწიროთ შენდა, და სათნოჲ შენი და
საღმრთო აღვასროჳლოთ მსახოჳრებაჲ, რაჲთა საოჳკოჳნე-
სა მას ცხორებასა ღირს ვიქმნეთ. ამაღლებაჲ : რაჲმე- 15
თოჳ წმიდა ხარ შენ, ღმერთო ჩოჳენო, და წმიდათა შინა
დამკჳდრებოჳლ ხარ და განისოჳენებ, და შენდა დიდებასა
და სამ გზის წმიდასა გალობასა შევსწირა[ვ]თ, მამისა და
ძისა და წმიდისა სოჳლისა, აწ და მარადის და ოჳკოჳნითი
ოჳკოჳნისამდე. 20

**10.** ერმან : [ამინ].

**11.** ლოცვაჲ პირველ სახარებისა. გამოაბრწყი-
ნვე გოჳლთა შინა ჩოჳენთა, კაცომოყვარეო, მეცნიერებისა
შენისა დაოჳლამებელი ნათელი და აღგჳხილენ თოჳალნი გო-
ნებათა ჩოჳენთანი განცდად ქადაგებათა სახარებისა[1] შენისა- 25
თა და დადევ ჩოჳენ შორის შიში სანატრელთა მათ მცნებათა
შენთაჲ, რაჲთა კორციელნი გოჳლისთქოჳმანი დავთრგოჳნ-
ნე[თ] და სოჳლიერად მოქალაქობად მივიცვალნეთ, რაჲთა
ყოველსავე სათნო ყოფად შენდა ვზრახვიდეთ და ვიქმო-
დეთ. ამაღლებაჲ : რაჲმეთოჳ შენ ხარ მახარებელი და 30
განმანათლებელი, მაცხოვარი და მცველი სოჳლთა და

[1] სახიერებისა, « bonitatis ».

კორცთა ჩოჳენთა, ღმერთო, და მხოლოდშობილი ძე შენი და ყოვლად წმიდაჲ სოჳლი შენი, აწ და მარადის და ოჳკოჳნითი ოჳკოჳნისამდე.

**12.** * ერმან : ამინ. * fol. 38 r

**13.** ლოცვაჲ შემდგომად სახარებისა. რომელ-ჰან გოჳასმინენ ჩოჳენ, ღმერთო, საღმრთონი და ცხორებისა სიტყოჳანი შენნი, განანათლენ სოჳლნი ჩოჳენ ცოდვილთანი წინასწარწარკითხოჳლთა ამათ ცნობად; რაჲთა არა მსმენელ ხოლო გამოვჩნდეთ სოჳლიერთა გალობათა, არამედ მყოფელცა საქმეთა კეთილთა, მოსლვად სარწმოჳნოებასა ოჳზაკველსა, ცხო[რ]ებასა ოჳცოდველსა, მოქალაქობასა ოჳბრალოსა.

**14.** ლოცვაჲ დაგებისაჲ. ღმერთო, ღმერთო ჩოჳენო, რომელმან ზეცისა პოჳრი, საზრდელი ყოვლისა სოფლისა, ოჳფალი ჩოჳენი იესოჳ ქრისტე, მოგჳვლინე მაცხოვარად და მჴსნელად და კეთილის-მყოფელად, მაკოჳრთხეველად, გან-მწმედელად ჩოჳენდა, შენ აკოჳრთხე წინადაგებოჳლი ესე და შეიწირე ესე ზეცისა შენსა საკოჳრთხეველსა. მოიჴსენენ, ვითარცა სახიერ ხარ და კაცთმოყოჳარე, შემომწირველნი და რომელთათჳს შემოწირეს და მიმადლენ მათ ყოველნივე საცხორებელად თხოვანი. და ჩოჳენ დაოჳშჯელად დაგჳცვენ მღდელობად საღთოსა [1] შენსა საიდოჳმლოსა, რაჲთა ძლიერებითა შენითა ყოვლადვე დაცოჳლნი და ნათელსა ჭეშმარიტებისასა წარძღოჳანოჳლნი [1] შენდა დიდებასა და მადლობასა შევსწირვიდეთ, თანა მხოლოდშობილით [2] ძით და ყოვლად წმიდით და სახიერით და ცხოველსმყოფელით სოჳლით შენითოჳრთ, აწ და მარადის და ოჳკოჳნითი ოჳ-კოჳნისამდე.

**15.** ლოცვაჲ საკმეველისაჲ. ოჳფალო, ყოვლის მპყრობელო, მეოჳფეო დიდებისაო, ღმერთო, რომელმან ოჳწყნი ყოველნივე პირველ ქმნისა მათისა. შენ, თა*ვადო, * fol. 38 v

[1] Sic. — [2] მხოლოდშობილისა.

მოვედ ჩოჳენ თანა, რომელნი გზადით შენ, წმიდასა ამას ჟამ-
სა, და გჳგსნე[1] ჩოჳენ სირცხჳლისაგან ცოდვათასა. განწმიდე
გონებაჱ და ცნობაჱ ჩოჳენი მწინკოჳლევანთა[1] გოჳლის-
თქმათაგან და სოფლიოთა საცდოჳრთა და ყოვლისავე საეშ-
მაკოჱსა საქმისა, და შეიწირე ჴელთაგან ჩოჳენ ცოდვილ-
თაჱსა საკოჳმეველი[1] ესე, ვითარცა შეიწირე შესაწირავი
აბელისი და ნოესი და აჰრონისი, სამოელისი და ყოველთა
წმიდათა შენთაჱ. მიჴსნენ ჩოჳენ ყოვლისაგან ბოროტისა
საქმისა და გოჳაცხოვნენ ყოვლადვე სათნო ყოფადი შენდა
და თაყოჳანისცემად და დიდებად შენდა მამისა და მხო-
ლოდშობილისა მისა შენისა და სოჳლისა შენისა ყოვლად
წმიდისა, აწ და მარადის და ოჳკოჳნითი ოჳკოჳნისამდე,
ამინ.

**16.** ლოცვაჱ სიწმიდისა შემოყვანებისაჱ. ოჳ-
ფალო ცხოველსმყოფელო და კეთილთა მომცემელო;
რომელმან მოეც კაცთ[1] ნეტარი სასოებაჱ საოჳკოჳნოჱსა
ცხორებისაჱ, ოჳფალი ჩოჳენი იესოჳ ქრისტე, ღირს მყვენ
ჩოჳენ სიწმიდით და ამისცა საღმრთოჲსა მსახოჳრებისა
შენისა აღსროჳლებად, სამოჳებელად მერმისა მის ნეტა-
რებისა, რაჱთა ძლიერებითა შენითა ყოვლადვე დაცოჳლნი
და ნათლისა[1] ჭეშმარიტებისასა წარმდებოჳლნი[1] შენდა
დიდებასა [და] მადლობასა შევსწირვიდეთა[1] და მხოლოდ-
შობილისა მისა შენისა და ყოვლად წმიდისა და სახიერისა
და ცხოველსმყოფელისა სოჳლისა შენისა, აწ და მარადის
და ოჳკოჳნითი ოჳკოჳნისამდე.

**17.** მშვიდობითა ქრისტესითა გალობდით. მგალობელმან თქოჳას სიწმიდის შემოყოჳა-
ნებისა.

* fol. 39 r **18.** დიაკონმან: * ნოჳ ვინ კათაკოჳმეველთაგანი, ნოჳ
ვინ ოჳზიარებელთაჱ, ნოჳ ვინ ვერ შემძლებელთაჱ ჩოჳენ
თანა ვედრებად. ოჳრთიერთარს იხილენით. ემართენით[1]
ყოველნი.

1 Sic.

**19.** მგალობელმან: ალილოჳაჲ.

**20.** მღდელმან ლოცვა[ჲ] საკოჳმევლისაჲ.
მშჳდობაჲ ყოველთა.

დიაკონმან: სიბრძნითა ღმრთისათა მოხედით.

**21.** მღდელმან: მრწამს ერთი ღმერთი, მამა ყოვლისა.

**22.** არაჲვინ არს ღირს, რომელი შეკროჳლ არს ჴორციელ-
თა გოჳლისთქოჳმათა და გემოვთა, წარდ[გ]ომად ანოჳ მიახ-
ლებად გინათოჳ მსახოჳრებად შენდა, მეოჳფეო დიდებისაჲ.
რაჲმეთოჳ მსახოჳრებაჲ შენი დიდ არს და საშინელ და
ზეცისა ძალთაგანცა მიოჳახლებელ. არამედ აოჳრაცხელისა[1]
კაცთმოყოჳარებისა შენისათჳს ოჳქცეველად და ოჳცვალე-
ბელად იქმენ კაც და მღდელთმოძღოჳრად ჩოჳენდა იწოდე,
და მსახოჳრებისა ამის და ოჳსისხლოჲსა მსხოჳერპლისა
მღდელობაჲ ჩოჳენ მოგოჳეც-ვითარცა მეოჳფემან ყოველ-
თამან. რაჲმეთოჳ შენ ოჳფლებ ზეცისათა და ქოჳეყანისათა
და ქოჳესკნელთასა. რომელი საყდართა ქერობინთა ზედა
მჯდომარე ხარ, რომელი სერაბინთა ოჳფალი ხარ და
მეოჳფე ისრაჱლისაჲ, რომელი მხოლოჲ წმიდა ხარ და
წმიდათა შინა განისოჳენებ. შენ გევედრები მხოლოსა
სახიერსა და კეთილად მსმენელსა, მოიხილე ჩემ ზედა,
ცოდვილსა ამას და ოჳჯმარსა მონასა შენსა, და ღირს მყავ
მე ძალითა ყოვლადვე წმიდისა სოჳლისა შენისათა, შემოსილი
მღდელობისა მადლითა, წარდგომად წმიდასა ამას შენსა
და საიდოჳმლოსა ტრაპეზსა და*შეწირვად წმიდასა  * fol. 39 v
ჴორცსა შენსა. რაჲმეთოჳ შენ მოგიდრეკ ქედსა ჩემსა და
გევედრები: ნოჳ გარე მიიქცევ[1] პირსა შენსა ჩემგან, ნოჳცა
განმაგდებ მე მონათა შენთაგან, არამედ ბრმანე შეწირვად
შენდა ძღოჳენი ესე და ჩემ მიერცა ცოდვილისა და
ოჳჯმარისა მონისა შენისა, რაჲმეთოჳ შენ ხარ რომელი
შესწირავ და შეიწირვი და შეიწყნარებ, ქრისტე ღმერთო
ჩოჳენო, და შენდა დიდებასა და მადლობასა შევსწირავთ,

[1] Sic.

მამისა და ძისა და წმიდისა სულისა, აწ და მარადის და უკუნითი უკუნისამდე, ამინ.

**23.** დიაკონმან: ვდგეთ კეთილად. მშვიდობით უფლისა მიმართ ვილოცოთ.

მღდელმან: მშვიდობა ყოველთა.

დიაკონმან: ვიყუარებოდით[1] ურთიერთარს ამბორისყოფითა წმიდითა.

**24.** მღდელმან ლოცვაჲ პირველ ამბორისყოფისა. რომელი ყოველთა ღმერთი ხარ და უფალი, ღირს მყვენ ჩუენ ჟამსა ამას არა ღირსნი, კაცთმოყუარე[1], რაჲთა განვწმიდნეთ ყოვლისაგან ზაკუვისა და ყოვლისაგან ორგულებისა, შევიერთნეთ ურთიერთარს მშჳდობისა და სიყუარულისა საკრველითა[1], დამტკიცებულნი შენისა ღმრთისმეცნიერებისა სიწმიდითა მხოლოდშობილისა ძისა შენისა უფლისა და ღმრთისა და მაცხოვრისა ჩუენისა იესუ ქრისტეს მიერ.

**25.** ამაღლებაჲ: რაჲმეთუ ღმერთი მშჳდობისა, წყალობისა, სიყუარულისა, მოწყალებისა და კაცთმოყუარებისაჲ ხარ და მხოლოდშობილი ძე შენი და ყოვლადწმიდაჲ სული შენი და[1] აწ და მარადის და უკუნითი უკუნისამდე, ამინ[1].

ერმან: ამინ.

მღდელმან: მშჳდობა ყოველთა.

**26.** ლოცვაჲ თავთა ჩუენთა მოდრეკისაჲ. რომელი მხოლოჲ უფალი ხარ და მოწყალე ღმერთი, რომელთა მოუდრეკიან ქედნი მათნი წინაშე წმიდისა საკურთხეველისა შენისა და ითხოვენ შენ მიერ ნიჭთა * fol. 40 r ს*ულიერთა, გარდამოავლინე მადლი შენი სახიერი და გუაკურთხენ ჩუენ ყოველნი ყოვლითა კურთხევითა სულიერითა და წარუვალითა, რომელი მაღალთა შინა დამკჳდრებულ ხარ და მდაბალთა ხედავ. ამაღლებაჲ:

[1] Sic.

რამეთუ ქებულ და თაყუანისსაცემელ და უფროჲსად დიდებულ არს ყოვლად წმიდა სახელი შენი, მამისა და ძისა და წმიდისა სულისაჲ, აწ და მარადის და უკუნითი უკუნისამდე.

5 **27.** ერმან[1]: ამინ, ღმერთო, წარმართე საქმე ესე.

**28.** დაწყებაჲ ჟამის წირვისა წმიდისა იაკობ ძმისა უფლისა.

იტყოდის რაჲ დიაკონი კათოლიკესა, მღდელმან ლოცვაჲ ესე მოდრეკით წართქუას: დიდებაჲ 10 მაღალთა შინა ღმერთსა და ქუეყანასა ზედა მშჳდობა და კაცთა შორის სათნოება. გ გზის. უფალო, ბაგენი ჩემნი აღახუნე და პირი ჩემი უთხრობდე[ს] ქებულებასა შენსა. გ გზის. აივსენ პირი ჩემი ქებითა, რაჲთა უგალობდე დიდებასა შენსა, ყოველსა დღესა 15 დიდად შუენიერებასა შენსა. გ გზის მამისა და ძისა და წმიდისა სულისა, აწ და მარადის და უკუნითი უკუნისამდე, ამინ.

**29.** რომელმან მოგუხედენ ჩუენ წყალობითა და მოწყალებითა, მეუფეო უფალო, და მოგუმადლე კადნიერებაჲ 20 ჩუენ გლახაკთა და ცოდვილთა და უღირსთა მონათა შენთა წარდგომად წინაშე წმიდასა საკურთხეველსა შენსა და შეწირვად შენდა საშინელსა ამას და უსისხლოსა მსხუერპლსა ჩუენთა ცოდვათათჳს და ერისა უმეცრებისათჳს, მოიხილე ჩემ ზედა, უჴმარისა ამის მონისა შენისა 25 და აგოცე ბრალნი ჩემნი * შენითა მოწყალებითა და * fol. 40 v განწმიდენ ბაგენი ჩემნი და გული ყოვლისაგან გულის სიტყჳსა სამაგელისა და უგუნურებისა და შემძლებელ მყავ მე ძალითა ყოვლად წმიდისა სულისა შენისაჲთა მსახურებასა ამას, და შემიწყნარე მე სახიერებისა შენისათჳს 30 მიახლებული წმიდასა საკურთხეველსა შენსა, და გთნდინ, უფალო, სათნო ყოფად შესაწირავი ესე და მსხუერპლი

[1] ამინ.

ჴელთაგან ჩოჳენთა შენდა შეწიროჳლი, გარდამოსლვითა
ჩემთა მომართ ოჳძლოჳრებათა, და ნოჳ განმაგდებ მე
პირისა შენისაგან, ნოჳცა მოიძაგებ ჩემსა ოჳღირსებასა.
არამედ შემიწყალე მე, ღმერთო, დიდითა წყალობითა
შენითა და მრავლითა მოწყალებითა შენითა გარეწარმჴადენ 5
ოჳრჩოჳლოებანი ჩემნი, რაჲთა დაოჳშჯელად მოსროჳლი
წინაშე დიდებისა შენისა, ღირს ვიქმნა საფარველსა
მხოლოდშობილისა მისა შენისასა და ბრწყინვალებასა
ყოვლად წმიდისა[სოჳლისა] შენისა. და რაჲთა არა ვითარცა
მონა ცოდვისა გამოოჳცდელ ვიქმნე, არამედ ვითარცა 10
მონამან შენმან ვპოო მადლი და წყალობაჲ და მოტევება
ცოდვათაჲ წინაშე შენსა ამასცა საოჳკოჳნესა და მერმესაცა.
ჰე, მეოჳფეო, ყოვლისამპყრობელო და ყოვლად ძლიერო
ოჳფალო, ისმინე ვედრებისა ჩემისაჲ, რაჲმეთოჳ შენ ხარ,
რომელი ყოველსავე იქმ ყოველსა შინა და შენ მიერ ვით- 15
ხოვთ ყოველნი ყოველსა ზედა შე[წე]ვნასა და წყალობასა
და მხოლოდშობილისა მისა შენისასა და სახიერისა და
ცხოველსმყოფელისა და ერთარსისა სოჳლისა შენისასა,
აწ და მარადის და ოჳკოჳნითი ოჳკოჳნისამდე, ამინ.

* fol. 41 r **30.** წართოჳლი ესეცა. * ღმერთო, რომელმან მრავ- 20
ლითა და გამოოჳთქოჳმელითა[1] კაცთმოყოჳარებითა მოავ-
ლინე მხოლოდშობილი ძე შენი სოფლად, რაჲთა შეცთომი-
ლი იგი ცხოვარი მოაქციოს შენდა, ნოჳ გარე მიიქცევი
ჩოჳენ ცოდვილთაგან რომელთა ესე ჴელ ვყავთ საშინელსა
ამასა და[2] ოჳსისხლოსა მსხოჳერპლსა შენსა, რაჲმეთოჳ 25
არა სიმართლეთა ჩოჳენთა მოსავ ვართ, არამედ წყალობა-
თა შენთა კეთი[ლ]თა, რომლითა ნათესავსა ჩოჳენსა იღოჳ-
წი. ვევედრებით და ვილოცავთ შენსა სახიერებასა, რაჲთა
არა იყოს დასაშჯელად ერი[სა] შენისა განგებოჳლი ესე
ჩოჳენდა საცხორებელად საჲდოჳმლოჲ, არამედ აღსაგოცე- 30
ლად ცოდვათა, განსაახლებელად სოჳლთა და ჴორცთა,
სათნო ყოფად შენდა ღმრთისა და მამისა.

1 Sic. — 2 და და : et et.

**31.** ღმერთო. რომელმან დაგოჳბადენ ჩოჳენ და მოგჳყვანენ ცხორებასა ამა[ს], რომელმან მიჩოჳენე ჩოჳენ გზა ცხორებისა, რომელმან მოგოჳანიჭე ჩოჳენ ზეცისა საიდოჳმლოთა გამოცხადებაჲ, რომელმან დამადგინენ ჩოჳენ მსახოჳრებასა ამას ძალითა სოჳლისა შენისა წმიდისათა, გთნდინ, მეოჳფეო, რაჲთა ვიქმნეთ ჩოჳენ მსახოჳრ ახლისა რჩოჳლისა შენისა, შემწირველ ოჳხრწნელთა შენთა საჲდოჳმლოთა და შემიწ[ყ]ნარენ ჩოჳენ, მიახლებოჳლნი წმიდასა შენსა საკოჳრხეველსა, მრავლითა წყალობითა შენითა, რაჲთა ვიქმნეთ ღირს შეწირვად შენდა შესაწირავსა და მსხოჳერპლსა თჳსთა თავთათჳს და ერისა ოჳმეცრებათათჳს, და მომეც ჩოჳენ, ოჳფალო, ყოვლითა შენითა შიშითა[1] და გონებისა სიწმიდითა, შეწირვად შენდა სოჳლიერი ესე და ოჳსისხლოჲ მსხოჳერპლი, რომელი შეიწი*რე წმიდასა და საცნაოჳრსა შენსა საკოჳრთხეველსა სოჳლად სოჳრნელად და გარდამოგჳვლინე ჩოჳნ მადლი წმიდისა შენისა სოჳლისა, ჰე ოჳფალო ღმერთო, მოიხილე ჩოჳენ ზედა და მოჰხედენ სიტყვიერსა ამას მსახოჳრებასა ჩოჳენ[სა] ზედა და შეი[წ]ირე ესე, ვითარცა შეიწირე აბელის ძღოჳენი, ნოეს მსხოჳერპლი, აბრაჰმიის[2] საკოჳრთხი, მოსეს და აჰრონის მღდელობაჲ, სამოელის დასამშჳდებელნი[3], დავითის სინანოჳლი, ზაქარიას საკოჳმეველი, ვითარცა შეიწირე ჴელთაგან წმიდათა შენთა მოციქოჳლთასა ჭეშმარიტი ესე მსახოჳრებაჲ, ეგრეთვე შეიწირე და ჴელთაგანცა ჩოჳენ ცოდვილთაჲსა წინამდებარე ესე ძღოჳენი სიტკბოებითა შენითა. და მოეც რაჲთა იქმნეს შესაწირავი ჩოჳენი შეწიროჳლ და განწმედილ სოჳლითა წმიდითა სალხინებელად ჩოჳენთა შეცოდებათა და ერისა შენისა ოჳმეცრება[თა] და განმსოჳენებელად[1] პირველ დამინებოჳლთა სოჳლთა ; რაჲთა ჩოჳენცა გლახაკთა და ცოდვილთა და ოჳღირსთა მონათა შენთა, ღირს ქმნოჳლთა ოჳზაკოჳელად მსახოჳ-

* fol. 41 v

[1] მნ შითა ? — [2] Sic. — [3] დასამშიდებელნი.

რებად წმიდასა შენსა საკოჳრთხეველსა, მოვიღოთ სასყიდელი სარწმოჳნოთა და გონიერთა მათ მნეთაჲ და ვპოოთ მადლი და წყალობაჲ დღესა მას საშინელსა მიგებისა შენისასა სიმართლჱთა.

**32.** ა მ ა ღ ლ ე ბ ა ჲ : წყალობითა და კაცთმოყოჳარებითა მხოლოდშობილისა ძისა შენისათა, რომლისა თანა კოჳრთხეოჳლ ხარ ყოვლად წმიდით, სახიერით და ცხოველსმყოფელითა სოჳლით შენით წმიდითოჳრთ, აწ და [1] მარადის და ოჳკოჳნითი ოჳკოჳნისამდე.

**33.** ე რ მ ა ნ : ამინ.

მ ღ დ ე ლ მ ა ნ : მშჳდობაჲ ყოველთა.

ე რ მ ა ნ : და სოჳლისა შენისა თანა.

* fol. 42 r **34.** * ლ ო ც ვ ა ჲ კ რ ე ტ ს ა ბ მ ე ლ ი ს ა ჲ. გმადლობთ შენ, ოჳფალო ღმერთო ჩოჳენო, რაჲმეთოჳ მომეც ჩოჳენ კადნიერებაჲ შესავალსა წმიდათასა სისხლითა იესოჳჲსითა. ღირს ქმნოჳლნი ოჳკოჳე შესლვად ადგილსა, სავოფელსა დიდებისა შენისასა, შინაგან კრეტსაბმელისა და წმიდათა წმიდათასა ხილვა[დ] და შეოჳვრდებით, მეოჳფეო, სახიერებასა შენსა შეწყალებად ჩოჳენდა, რაჲმეთოჳ შეშინებოჳლ [2] და შეძრწოჳნებოჳლ ვართ წინაშე წმიდასა საკოჳრთხეველსა შენსა წარდგომილნი, და ზედა მდებარე წმიდასა ამას შესაწირავსა სახედ საბოჳრველისა იგავთასა განაცხადე და ბრწყინვალედ მიჩოჳენე ჩოჳენ, და საცნაოჳრნი სახედველნი ჩოჳენნი მოოჳკლებელითა ნათლითა შენითა აღავსენ და განწმიდე სიგლახაკე ჩოჳენი ყოვლისაგან შეგინებისა ჴორცთაჲსა და სოჳლისა, და ღირსად გამოაჩინე საშინელისა ამის და შესაძრწოჳნებელისა [3] წარდგომისა, რაჲმეთოჳ ქველისამოქმედ [4] და მრავალმოწყალე ღმერთი ხარ და შენ და დიდებასა შევსწირავთ მამისა და ძისა და წმიდისა სოჳლისა.

**35.** ა მ ა ღ ლ ე ბ ა ჲ : სიყოჳაროჳლი ღმრთისა და მამისა,

[1] აწ და, აწ და. — [2] შეშინებოჳლა. — [3] შესაძოჳრწოჳნებელისა.
[4] ქველისამოქმედნ.

მადლი უჳფლისა და ღმრთისა და მაცხოვრისა ჩუჱნისა
იესუჳ ქრისტჱსი, და ზიარებაჲ და ნიჭი ყოვლად წმიდისა
სულისა იყავნ თქუჱნ ყოველთა თანა.

ერმან[1] : და სულისა შენისა თანა.

5 მღდელმან : ზემცა არიან გულნი და გონებანი
თქუჱნნი.

ერმან : გუაქუს უფლისა მიმართ.

მღდელმან : მადლი მივსცეთ უფალსა.

ერმან : ღირს არს და მართალ.

10 **36.** მღდელმან მოდრეკითა წართქუასა[2] :
ვითარცა ჭეშმარიტად ღირს არს და მართალ, შუენიერ და
თანანადებ * შენდა ქებად, შენდა გალობად, შენდა კურთ- * fol. 42 v
ხევად, შენდა თაყუანისცემად, შენდა დიდებისმეტყუე-
ლებად, შენდა მადლობად, ყოველთა დამბადებულთა ხი-
15 ლულთა და უხილავთა შემოქმედისა, საუნჯისა საუკუ-
კუნეთა მათ კეთილთასა, წყაროსა ცხორებისა და უკუ-
დავებისა, ყოველთა ღმრთისა და მეუფისა, რომელსა გიგა-
ლობენ ცანი და ცანი ცათანი და ყოველნი ძალნი მათნი, მზე
და მთოვარე და[3] ყოველი კრებული ვარსკულავთა, ქუეყა-
20 ნაჲ და ზღუაჲ და ყოველი რა არს მათ შინა, იჱრუსალიმი
ზეცისაჲ, დღესასწაულობაჲ რჩეულთაჲ, ეკლესიაჲ პირმ-
შოთაჲ აღწერილთაჲ ცათა შინა და სულები მართალთაჲ და
წინასწარმეტყუელთაჲ, სულნი მოწამეთა და მოციქულ-
თანი, ანგელოზნი, მთავარანგელოზნი, საყდარნი, უფლე-
25 ბანი, მთავრობანი და კელმწიფებანი და ძალნი საშინელნი,
ქერობინნი მრავალთუა[ლ]ნი და ექუს ·ექუს ფრთენი
სერაბინნი, რომელნი ორითა ფრთითა იფარვენ პირთა
მათთა, ხოლო ორითა ფერჴთა და ორითა ფრინვენ, და
კმობსმ ოყუასი მოჭუასისა მიმართ დაუდუმებელითა
30 პირითა, დაუცხრომელითა ღმრთისმეტყუელებითა.
ამაღლებაჲ : ძლევისა გალობასა დიდადშუენიერებისა

[1] ამინ. — [2] Sic. — [3] და და.

შენისა დიდებისასა [1] ბრწყინვალითა ჴმითა გალობენ, ჴმობენ, დიდებისმეტყუელებენ, ღაღადებენ და იტყჳან:
ერმან: წმიდა არს, წმიდა არს, წმიდა არს უფალი.

**37.** მღდელმან ჯუარი დასწეროს მსხუერპლ-
სა და თქუას თჳსგან: წმიდა ხარ მეუფეო საუკუ-
ნეთაო და ყოვლისა სიწმიდისა უფალ და მომცემელ. წმიდა
არს და მხოლოდშობილი ძე შენი უფალი ჩუენი იესუ
* fol. 43 r ქრისტე, რომლისა მიერ ყოველივე და*ებადა. წმიდა არს
და სული შენი ყოვლად წმიდაჲ, რომელი გამოიძიებს
ყოველსავე და სიღრმესაცა შენისა ღმრთეებისასა. წმიდა
ხარ ყოვლისა მპყრობელო, ყოვლად ძლიერო, საშინელო,
სახიერო და მოწყალეო, რომელი მოწყალე ექმნ უფროჲს
ქმნულსა შენსა. რომელმან შეჰქმენ ქუეყნისაგან კაცი
ხატად შენდა და მსგავსებად და მიჰმადლე მას სამოთხისა
საშუებელი. ხოლო გარდაჰხდა რაჲ მცნებასა შენსა და
გამოვარდა მიერ, ესე არაჲ უკუგულებელს ჰყავ, არცა
დააგდე, სახიერო, არამედ განსწავლე იგი ვითარცა მამამან
მოწყალემან, უწოდე მას შჯულისა მიერ და მზარდულ
ექმენ მას წინასწარმეტყუელთა მიერ. ხოლო უკუანასკნელ
თჳთ თავადი მხოლოდშობილი ძე შენი უფალი ჩუენი
იესუ ქრისტე მოავლინე სოფლად, რაჲთა მოვიდეს და
შენი იგი განაახლოს და აღადგინოს ხატი. რომელი გარდა-
მოჴდა ზეცით და ჴორციელ იქმნა სულისაგან წმიდისა და
მარიამისაგან წმიდისა. მარადის ქალწულისა და ღმრთის
მშობელისა, და კაცთა შორის იქცეოდა და ყოველივე განაგო
საცხორებელად ნათესავისა ჩუენისა. ხოლო ეგულებოდა
რაჲ ნეფსითსა [2] მას და ცნოველსმყოფელსა ჯუარისა მიერ
სიკუდილსა უცოდველსა ჩუენ ცოდვილთათჳს თავსდე-
ბად, ღამესა მას რომელსა მიეცემოდა, უფროჲსღა თავსა
თჳსსა მისცემდა სოფლისა ცხორებისათჳს და მაცხოვარე-
ბისა.

[1] დიდებასა. — [2] ნეფსითისა.

და მერმე აღემართო[ს] და მოიღოს პოჳრი
იგი **შესაწირავისაჲ** და ჯოჳარი **დასწეროს** და
თქოჳას :

მოიღო **პოჳრი ზედა** წმიდათა და ოჳხრწნელთა და ოჳბი-
5 წოთა და ოჳკოჳდავთა ჴელთა მისთა * აღიხი[ლ]ნა ზეცად * fol. 43 v
და გიჩოჳენა შენ ღმერთსა და მამასა, გმადლობდა, აკოჳრთ-
ხა, განწმიდა, განტეხა, მისცა წმიდათა და ნეტართა მისთა
მოწაფეთა და მოციქოჳლთა და თქოჳა.

**38.** დადვას წმიდაჲ იგი პოჳრი და ჴმა ყოს :
10 მიიღეთ; ჭამეთ, ესე არს ჴორცი ჩემი თქოჳენთჳს განტეხი-
ლი[1] და განყოფილი მისატევებელად ცოდვათა.

ერმან : ამინ.

მღდელმან : ეგრეთვე შემდგომად სერობისა მოიღო
სასოჳმელი და განზავა ღჳნისაგან და წყლისა, გიჩოჳენა შენ
15 ღმერთსა და მამასა, გმადლობდა, აკოჳრთხა, განწმიდა,
აღავსო სოჳლითა წმიდითა, მისცა[2] წმიდათა და ნეტართა
თჳსთა მოწაფეთა და მოციქოჳლთა და ჰრქოჳა მათ.

ამაღლება : სოჳთ ამისგან[3] ყოველთა, ესე არს სისხლი
ჩემი ახლისა რჩოჳლისაჲ თქოჳენთჳს და მრავალთათჳს
20 დათხეოჳლი და განყოფილი მისატევებელად ცოდვათა.

ერმან[4] : ამინ.

**39.** მერმე თქოჳას ...ჳსგან მდგომარემან : ამას
ყოფდით ჩემდა მოსაჴსენებელად. რაოდენ გზის ჭამდეთ
პოჳრსა ამას და სმიდეთ სასოჳმელსა ამას სიკოჳდილსა,
25 **ძისა კაცისასა** მიოჳთხრობდით და აღდგომასა მისსა
აღიარებდით ვიდრემდის მოვიდეს.

**40.** მერმე ჯოჳარი დასწეროს და[5] კოჳალად
მოდრკეს და თქოჳას : მოვიჴსენებთ ოჳკოჳე და
ჩოჳენცა ცოდვილნი ცხოველსმყოფელთა მისთა ვნებათა,
30 მაცხოვარებისა ჯოჳარცმასა და სიკოჳდილსა და დაფლვასა
და მესამისა დღისა მკოჳდრეთით აღდგომასა, ზეცად

[1] განტეხალი. — [2] მისცთა. — [3] ამისგანი. — [4] ამინ. — [5] და და.

ამაღლებასა და მარჯოჳენით შენ ღმრთისა და მამისა და ჯდომასა და მეორედ დიდებითა და საშინელად მოსლვასა მისსა, რაჲჟამს მოვიდეს * დიდებითა განშჯად ცხოველთა და მკოჳდართა, ოდეს მიაგებდეს კაცად კაცადსა საქმეთა მათთაებრ. შეგჳწყალენ ჩოჳენ, ოჳფალო ღმერთო ჩოჳენო, რაჲმეთოჳ ოჳფროჲსად წყალობისა შენისათჳს შევსწირავთ შენდა, მეოჳფეო, საშინელსა ამას და ოჳსისხლოსა მსხოჳ-ერპლსა და გევედრებით, რაჲთა არა ცოდვათა ჩოჳენთაებრ მიყო ჩოჳენ, არცა ოჳრჩოჳლოებათა ჩოჳენთაებრ მომაგო ჩოჳენ, არამედ შენისა მაგის სახიერებისაებრ და გამოოჳთ-ქმელისა კაცთმოყოჳარებისა თანაწარჰჴედ და აჴოცე ჩოჳენთჳს ჴელითწერილი შენთა მონათაჲ. მოგოჳმადლენ ჩოჳენ ზეცისა და საოჳკოჳნენი ნიჭნი შენნი, რომელნი თოჳალმან არა იხილნა და ყოჳრსა არა ესმა და გოჳლსა კაცისასა არა მოოჳჴდა, რომელი განოჳმზადა ღმერთმან მოყოჳარეთა თჳსთა. და ნოჳ ჩემთა ცოდვათათჳს შეოჳრაც-ხყოფ ერსა შენსა, კაცთმოყოჳარეო ოჳფალო.

* fol. 44 r

**41.** ამაღლებაჲ : რაჲმეთოჳ ერი შენი და ეკლესია შენი გევედრებიან შენ.

ერმან[1] : შეგჳწყალენ ჩოჳენ ღმერთო, მამაო ყოვლი-საპყრობელო.

მღდელმან : შეგჳწყალენ ჩოჳენ, ღმერთო მაცხოვარო ჩოჳენო, შეგჳწყალენ ჩოჳენ დიდითა წყალობითა შენითა და მოავლინე ჩოჳენ ზედა და წინამდებარესა ამას წმიდასა შესაწირავსა სოჳლი შენი ყოვლად წმიდაჲ. და მოდრკეს და თქოჳას :

**42.** ოჳფალი და ცხოველსმყოფელი, თანამოსაყდრე შენი ღმრთისა და მამისა და მხოლოდშობილისა ძისა შენისა თანამეოჳფე, თანაარსი და თანადაოჳსაბამოჲ და თანასა-მარადისოჲ, რომელი იტყოდა შჯოჳლსა შინა და წინასწარ-მეტყოჳელთა და ახალსა შენსა აღთქოჳმასა, რომელი

[1] ამინ.

გარდამოკდა ხილვითა ტრედისათა ზედა უფალსა ჩუენსა იესუ ქრისტესა წმიდასა იორდ*ანესა მდინარესა და * fol. 44 v დაადგრა [1] მა[ს] ზედა, რომელი გარდამოკდა ზედა წმიდათა მოციქულთა შენთა ხილვითა ცეცხლისა ენათაჲთა ქორსა 5 მას ზედა წმიდისა და დიდებულისა სიონისასა დღესა მას წმიდასა მეერგასესა, და აღემართოს და თუსგან თქუას: იგივე სული შენი ყოვლად წმიდაჲ გარდამოავლინე, მეუფეო, ჩუენ ზედა და წინამდებარესა ამას წმიდასა მსხუერპლსა ზედა.

10 ამაღლებაჲ: რაჲთა მოვიდეს და წმიდითა და სახიერითა და დიდებულითა მოსლვითა მისითა განწმიდოს და ყოს პური ესე გორც წმიდა ქრისტესსა.

ერმან [2]: ამინ.

მღდელმან და სასუმელი ესე სისხლ პატიოსან 15 ქრისტესსა.

ერმან: ამინ.

**43.** მღდელი აღემართოს და თუსგან თქუას: რაჲთა ექმნეს ყოველთა, რომელთა მიიღონ მათგან, მოსატევებელად ცოდვათა და ცხორებად საუკუნოდ, 20 განსაწმედელად სულთა და გორცთა, ნაყოფის გამომღებელად საქმეთა კეთილთა, დასამტკიცებელად წმიდისა კათოლიკე და სამოციქულო ეკლესიისა შენისა, რომელი დააფუძნე კლდესა ზედა სარწმუნოებისა შენისასა, რაჲთა ბჭენი ჯოჯოხეთისანი ვერ ერეოდიან მას. იჴსენ იგი 25 ყოვლისაგან წვალებისა და სიცრუისაგან, რომელნი [3] იქმან უშჯულოებასა ვიდრე აღსასრულადმდე საუკუნოჲსა.

**44.** გუალად მოდრკეს და თქუას: შევსწირავთ შენდა, მეუფეო, და წმიდათა შენთა ადგილთათჳს, რომელნი ადიდენ ღმრთის-გამოცხადებითა ქრისტე შენისათა 30 და დანერგვითა ყოვლად წმიდისა სულისა შენისათა; პირველად წმიდისა, და დიდებულისა სიონისათჳს, დედისა

[1] დადგრა. — [2] ამინ. — [3] Sic.

ყოველთა ეკლესიათასა და ყოველსა[1] სოფელსა წმიდისა
* fol. 45 r შენისა კათოლიკე და სამოციქოჳლო ეკლესიისათჳს, * ოჳ-
ხოჳად და აწცა ნიჭნი ყოვლად წმიდისა სოჳლისა შენისანი
გარდამოოჳვლინენ მას, მეოჳფეო. მოიკსენე, ოჳფალო, მას
შინა წმიდათა მამათა ჩოჳენთა და ეპისკოპოსთაჲ და 5
ყოველსა შინას ოფელსა მართლმადიდებელთა და მართალ-
გამომეტყოჳელთაჲ სიტყოჳასა მას ჭეშმარიტებისასა.

ამაღლებაჲ: პირველად მოიკსენე, ოჳფალო, მთავარ-
ეპისკოპოსი ჩოჳენი, სახელით, რომელი მოანიჭე წმიდათა
შენთა ეკლესიათა მშჳდობით, სიცოცხლით, პატიოსნად, 10
სიმრთელით, დღეგრძელებით, მართალგამომეტყოჳელებით
სიტყოჳასა მას ჭეშმარიტებისა შენისასა.

მოიკსენე, ოჳფალო, წმიდაჲ მამაჲ ჩოჳენი, სახელი,
მთავარეპისკოპოსი და ყოველი სამწოჲ და სამღდელოჲ
მისი. 15

მოიკსენენ, ოჳფალო, აქა მყოფნი პატიოსანნი მღდელნი
და დასნივე[2] ქრისტეს მიერ დიაკონნი, და ყოველნივე
მსახოჳრნი ყოვლისა ეკლესიისა წესთანი. და ქრისტეს
მიერ ძმათა ჩოჳენთაჲ და ყოვლისავე ქრისტეს მოყოჳარისა
ერისაჲ. 20

მოიკსენენ, ოჳფალო, ჩემთანა მდგომარენი ესე მღდელნი
წმიდასა ამას ჟამსა წინაშე წმიდისა საკოჳრთხეველისა
შენისა, შეწირვად წმიდასა და ოჳსისხლოსა მსხოჳერპლსა
შენსა და მიეც მათ და ჩოჳენ სიტყოჳაჲ აღებასა პირისა
ჩოჳენისასა დიდებად და ქება[დ] ყოვლად წმიდისა სახელი- 25
სა შენისა.

მომიკსენე, ოჳფალო, მრავლითა წყალობითა და მოწყა-
ლებითა შენითა მეცა, მდაბალი ესე და ცოდვილი და
საწყალობელი და ოჳღირსი მონა შენი, და მომკედენ მე
წყალობითა და მოწყალებითა შენითა და მიკსენ და ოჳბ- 30
რალო მყავ მე მდევართა ჩემთაგან, ოჳფალო ღმერთო

[1] ყოჳლისა. — [2] Sic.

ქალთაო, და ვინათგან განმრავლდა ჩემ შორის ცოდვაჲ
ოჳფროჲს გარდა*ემატენ მადლი შენი. * fol. 45 v

მოიჴსენენ, ოჳფალო, წმიდისა საკოჳრთხეველისა შენისა
გარემოჲს მდგომარენი დიაკონნი და მიანიჭე მათ ცხორე-
5 ბაჲ ოჳცოდველი და დიაკონობაჲ მათი შეოჳგინებელად
დაიცევ და პატივნი კეთილნი მათ მოოჳგენ.

მოიჴსენე, ოჳფალო, წმიდაჲ ქალაქი შენ ღმრთისა
ჩოჳენისაჲ იჱროჳსალიმი და სამეოჳფოჲ და ქალაქიცა ესე
და ყოველნი ქალაქნი და სოფელნი და მართალმადიდებ-
10 ლობისა სარწმოჳნოებითა დამკჳდრებოჳლთა მათ შინა მშჳ-
დობაჲ და მყოჳდროებაჲ მიჰმადლე.

მოიჴსენე, ოჳფალო, კეთილად მსახოჳრი და ქრისტეს
მოყოჳარე მეფე ჩოჳენი და კეთილად მსახოჳრი და ქრისტეს
მოყოჳარე მეფობა მისი და ყოვლისა პალატისა, მჴედართა
15 მისთა დაზეცით გარდამო შეწევნისა და ძლევისა მისისაჲ.
აიღე ჭოჳრი და ფარი და აღდეგ შეწევნად მათდა, და
დაოჳმორჩილენ მათ ყოველნი მბრძოლნი და ბარბაროზნი
-წარმართნი, რომელთა ბრძოლაჲ ჰნებავს, დააწყნარე
განზრახვაჲ მათი, რაჲთა მშჳდობით და მყოჳდროებით
20 ვცხონდებოდით ყოვლითა ღმრთისმსახოჳრებითა და
სიწმიდითა.

მოიჴსენენ, ოჳფალო, მენავენი, მოგზაოჳრნი, ოჳცხონი
და რომელნი კროჳლებათა და საპყრობილეთა, ტყოჳეობათა
და ექსორიობათა და კოჳრელთა ქოჳეყნისათა და ტანჯვათა
25 და მწარესა მონებასა შინა არიან, მამანი და ძმანი ჩოჳენნი,
და მშჳდობით კოჳალადქცევა სახედ თოჳსად მიჰმადლე.

მოიჴსენენ, ოჳფალო, რომელნი სიბერესა და ოჳძლოჳ-
რებასა შინა არიან : სნეოჳლნი, არა ძლებოჳლნი და
რომელნი სოჳლთაგან არა წმიდათა იტანჯებიან. შენ
30 ღმრთისა მიერ მსწრაფლი კოჳრნებაჲ და ცხორება მიანიჭე
მათ.

მოი*ჴსენენ, ოჳფალო, ყოველნი სოჳლნი ქრისტიანენი, * fol. 46 r
ჭირვეოჳლნი და დაწოჳნებოჳლნი, და წყალობასა და

შეწევნასა შენ ღმრთისა მიერსა მვედრებელნი და შეცთო-
მილთა მოქცევაჲ მიანიჭე.

მოიჴსენენ, ოჳფალო, ქალწოჳლებით და ღმრთისმოში-
შებით და მოღოჳაწებით მყოფნი. და მთათა და ქოჳაბთა და
გოჳრელთა ქოჳეყნისათა მოღოჳაწენი წმიდანი მამანი ჩოჳ- 5
ენნი და ძმანი და ადგილ ადგილ მართალმადიდებელნი
კრებანი და აქა ქრისტეს მიერ კრებაჲ ესე ჩოჳენი.

მოიჴსჳნენ, ოჳფალო, მშრომელნი და მსახოჳრნი ჩოჳენნი,
მამანი და ძმანი ჩოჳენნი სახელისა შენისათჳს წმიდისა.

მოიჴსენენ, ოჳფალო, ყოველნი კეთი[ლ]სა შინა, ყოველ- 10
ნი შეიწყალენ, მეოჳფეო, ჩოჳენ ყოველთა დაგოჳეგე. დაამ-
შჳდე სიმრავლე ერისა შენისაჲ, განაქარვენ საცდოჳრნი,
განაბნიენ ბრძოლანი, დააცხრვე განხეთქილებაჲ ეკლესია-
თაჲ. წვალებათა ზედააღდგომაჲ მწრაფლ დაჴსენ. დაამკოჳ
სილაღე წარმართთაჲ და შენი მშჳდობაჲ და შენი სიყოჳა- 15
როჳლი მოგოჳმადლე ჩოჳენ, ოჳფალო ღმერთო მაცხოვარო,
სასო ყოველთა კიდეთა ქოჳეყნისათაო [1].

მოიჴსენე, ოჳფალო, შეზავებისათჳს ჰაერთასა, წჳმაჲ
მშჳდობისაჲ, ცოჳარი კეთილი, ნაყოფთა კეთილადგამოღე-
ბისა სროჳლსა და ნაყოფიერასა და გჳრგჳნისათჳს წელიწა- 20
დისა სიტკბოებითა შენითა, რამეთოჳ თოჳალნი ყოველთა [2]
შენ გესვენ და შენ მისცი საზრდელი მათი ჟამსა. აღაღო
ჴელა შენი და განაძღო ყოველი ცხოველი ნებითა.

მოიჴსენენ, ოჳფალო, ნაყოფის შემწირველნი წმიდათა
შენთა ეკლესიათა და * მომჴსენებელნი გლახაკთანი და 25
ყოველთა, რომელთა მამცნეს ჩოჳენ მოჴსენებაჲ მათი
ლოცვასა.

* fol. 46 v

მერმეცა მოჴენებასა ღირს ყვენ, ოჳფალო, და რომელთა
შესაწირავი ესე შემოწირეს დღევანდელსა [3] ამას დღესა
ზედა წმიდასა საკოჳრთხეველსა შენსა და რომელთათჳს 30
კაცად კაცადმან შემოწირა, გინა გონებასა აქოჳს და რომელ-
თათჳს აწ აღმოვიკითხავთ.

[1] ქოჳეყამათაო. — [2] Sic. — [3] დღენდელსა (Sic.).

მოიჴსენენ, ოჳფალო, და ჩოჳენიცა მშობელნი და მეგო-ბარნი და ნათესავნი.

მოიჴსენენ, ოჳფალო, ყოველნი, რომელნი მოვიჴსენენით და რომელნი ვერ მოვიჴსენენით მართალმადიდებელნი. მიეც მათ ქოჳეყანისა წილ ზეცისაჲ, განხრწნადთა წილ ოჳხრწნელი, საწოჳთროთა წილ საოჳკოჳნოჲ აღთქმისაებრ ქრისტეს შენისა, ვინათგან ცხორებისა და სიკოჳდილისა ჴელმწიფებაჲ გაქოჳს.

მერმეცა მოჴსენებად ღირს მყვენ, ოჳფალო, და საოჳ-კოჳნითგან სათნოჲყოფილთა შენთა ნათესვად წათესვად[1] წმიდათა მამათა, მამადმთავართა[2], წინასწარმეტყოჳელთა, მოციქოჳლთა, მარტჳლთა, აღმსარებელთა, მოძღოჳართა, მამათა ღირსთა და ყოველთა სოჳლთა მართალთა სარწ-მოჳნოებასა შინა ქრისტე შენისასა აღსროჳლებოჳლთა.

**45.** გიხაროდენ მიმადლებოჳლო, ოჳფალი შენთანა. და მოდ[რ]ეკილმან ჴმა ყოს. ამაღლებაჲ: ოჳმეტე-სად ყოვლად წმიდაჲ, ოჳხრწნელი, ოჳფროსად კოჳრთ-ხეოჳლი დედოფალი ჩოჳენი ღმრთისმშობელი და მარადის ქალწოჳლი მარიამ; წმიდა იოვანე წინამორბედი[1] და ნათ-ლის მცემელი; წმიდანი მოციქოჳლნი: პეტრე და პავლე, ანდრეა, იაკობ, იოვანე, ფილიპე, ბართლომე, თომა, მათე, იაკობ, სიმონ, იოჳდა, მატათია, მარკოზ და ლოჳ*კა, მახა-რებელნი, წმიდანი წინასწარმეტყოჳელნი, მამადმთავარნი[1] და მართალნი.

* fol. 47 r

წმიდაჲ სტეფანე პირველდიაკონი და პირველმოწამე; წმიდანი ჩჩჳლნი, რომელნი მოისრნეს ჰეროდე მეფისა მიერ; წმიდანი მოწამენი და აღმსარებელნი ქრისტეს ჭეშმარიტისა ღმრთისა ჩოჳენისათჳს წამებოჳლნი და აღმსარებელნი კეთილისა აღსარებისანი: პროკოპი, თევ-დორე[3], კჳროს და იოვანე, გეორგი, ლეონტი, სერგი და დამიანე, კოსმან და ბაქოს, პავლე, ბაბილა, აღათანგელე,

[1] Sic. — [2] წინამორბედე. — [3] თევდეორე.

საბიჲნიანე, ევსტარატი[1] და მისთანა წამებოჳლნი, წმიდანი ორმეოცნი, წმიდანი ორმეოცდასამნი.

წმიდაჲ პირველმოწამე თეკლა, წმიდანი მენელსაცხებელ-ნი დედანი, ტასია, ფებრონია, ანასტასია, ევფიმია, სოფია, ბარბარა, ელპიდი, პისტი და აღაპი. 5

**46.** მოიჴსენენ, ოჳფალო, წმიდანი მამანი ჩოჳენნი და ეპისკოპოსნი, მონისა შენისა წმიდისა იაკობ მოციქოჳლისა ძმისა შენისათგან ვიდრე სოლომონისა და თევდოსისა, რომელნი მართალმადიდებლობით ეპისკოპოსობდეს წმი-დასა ქრისტეს ღმრთისა ჩოჳენისა ქალაქსა: მოიჴსენენ 10 ოჳფალო, წმიდანი მამანი ჩოჳენნი და პატრია[რ]ქნი, წმიდისა პეტრე მოციქოჳლთა თავისაჲთგან და პირველისა მთავარეპისკოპოსთა ჩოჳენთასა ვიდრე იობისა და ნიკო-ლაოჲსა[1] და სტეფანესა, რომელნი მართალმადიდებ-ლობით ეპისკოპოსობდეს წმიდასა და დიდსა ეკლესიასა 15 ღმრთისა ქალაქისა ანტიოქიისასა. მოიჴსენენ, ოჳფალო ღმერთო ჩოჳენო, წმიდანი მამანი ჩოჳენნი და მთავარეპის-კოპოსნი, წმიდისა ანანია ოჳფლისა მოწაფისათგან და პირ-

* fol. 47 v ველისა მთავარეპისკ*ოპოსთა ჩოჳენთასა ვიდრე აღაპისა და მიქაელისა, რომელნი მართლმადიდებლობით ეპისკოპო-20 სობდეს ქრისტეს მოყოჳარესა ამას ქალაქსა ჩოჳენსა.

**47.** მოიჴსენენ, ოჳფალო, წმიდანი მამანი ჩოჳენნი და მოძღოჳარნი : კლემენტოს, ტიმოთე, ეგნატი, დიონოსი, ერინეოს, გრიგოლი, ალექსანდრე, ევსტათი, ათანასე, ბასი-ლი, გრიგოლი, ამბროსი, ამფილოქე, ლიბერი, დამასოჳ, იო-25 ვანე, ეპიფანე, კელისტინე, აგჳსტინე, კჳრილე, ლეონტი, პროკელე, პროტერეოს, ფილიქს, ერმიზდ, ევლოგი, ეფრე-მოს, ანასტასი, თევდორე, მარტინე, აღათონ, სოფრონი.

მოიჴსენენ, ოჳფალო, წმიდანი დიდნი და სოფლიონი ექოჳსნი კრებანი : ნიკიას სამასათრვამეტნი და კოსტანტი-30 ნეპოლის ასორმეოცდაათნი და ეფესოს პირველად ორასნი

1 Sic.

და ქალკიდონს ექოჳსასოცდაათნი და მეხოჳთესა წმიდასა
კრებახა ასსამოცდაოთხნი და მეექოჳსესა წმიდასა კრება[სა]
ორასოთხმეოცდა ცხრანი, და სხოჳანი ყოველნი წმიდანი
კრებანი და ეპისკოპოსნი ყოვლისა სოფლისანი მართლ-
5 მადიდებელნი და მართლგამომეტყოჳელნი სიტყოჳასა მას-
ჭეშმარიტებისახა.

მოიჴსენენ, ოჳფალო, წმიდანი მამანი ჩოჳენნი და განშო-
რებოჳლნი : პავლე, ანტონი, ხარიტონ, პავლე, პახოჳმი,
ამონა, თევდორე, ილარიონ, არსენი, მაკარი, სისოჲ,
10 პამბო, პამენ, ნილო, ისიდორე, ეფრემ, სჳმეონ, თევდოსი,
სჵბა, ევთჳმე, თეოქთისტე, ჯერასიმე, მაქსიმე, ანასტასი,
კოზმან და იოვანე.

მოიჴსენენ * ოჳფალო, წმიდანი მამანი ჩოჳენნი, რომელ- * fol. 48 r
ნი მოისრნეს ბარბაროზთა მიერ ზედა მთასა წმიდასა სინას
15 და რაითას, და სხოჳანი წმიდანი მამანი ჩოჳენნი და
მოღოჳაწენი მართალმადიდებელნი და ყოველნი წმიდანნი.
არათოჳ ჩოჳენ ღირსრამე ვართ მოჴსებად ნეტარებასა
მათსა, არამედ რაჲთა მათცა მდგომარეთა წინაშე საშინელ-
სა და შესაძრწოჳნებელსა საყდარსა შენსა მომიჴსენენ
20 ჩოჳენ საწყალობელნი ესე.

მოიჴსენენ, ოჳფალო, ხოჳცესნი, დიაკონნი, კერძოდია-
კონნი, წიგნისმკითხველნი, მაფოჳცებელნი, მონაზონნი,
მარადის ქალწოჳლნი, დედათდიაკონნი, ქოჳრივნი, ობოლ-
ნი, მმარხველნი, რომელნი სარწმოჳნოებით ზიარებასა
25 წმიდისა კათოლიკე და სამოციქოჳლო ეკლესიისასა აღს-
როჳლებოჳლ არიან.

მოიჴსენენ, ოჳფალო, კეთილად მსახოჳრნი და მორწმოჳ-
ნენი მეფენი : კოსტანტინე და ჰელენე, თევდოსი დიდი,
მარკიანე, პოჳლჰერია [1], ლეონტი, ისტჳნიანე, კოსტა და
30 რომელნი მსგავსად მათსა ღმრთისა მსახოჳრებით და
სარწმოჳნოებით მეფობდეს, და ყოველნი, რომელნი სარწ-

1 Sic,

მოჳნოებითა და ბეჭდითა ქრისტესითა წინასწარდამინე-
ბოჳლ არიან ქრისტეს მოყოჳარენი ერისკაცნი.

ესე ყოველნი მოიგსენენ, ოჳფალო ღმერთო სოჳლთაჲ
და ყოვლისა გორციელისაო, რომელნი მოვიგსენენით და
რომელნი ვერ მოვიგსენენით მართალმორწმოჳნენი; შენ 5
თავადმან მოჳნ განოჳსოჳვენე მათ ქოჳეყანასა მას ცხოველ-
თასა, სასოჳფეველსა შენსა, ფოჳფოჳნებასა სამოთხისასა,
წიაღთა შინა აჰბრაამისა და ისააკისა და იაკობისთა წმი-
* fol. 48 v დათა მათ მამათა ჩოჳენთასა, სადაჲთ * იგი განშორებოჳლ
არს სალმობაჲ, მწოჳხარებაჲ და სოჳლთქოჳმაჲ, სადა იგი 10
ხედავს ნათელი პირისა შენისაჲ და ბრწყინავს სამარადი-
სოდ. ხოლო ჩოჳენი აღსასროჳლი ქრისტეანობით და-
სათნოდ და ოჳცოდველად და მშჳდობით სათნო იჩინე,
ოჳფალო, და წარგჳმართე და შეგჳკრიბენ [1] ჩოჳენ ფერჴთა-
ქოჳეშე რჩეოჳლთა შენთასა, ოდესცა გნებავსა და ვითარცა 15
გნებავსა თჳნიერ ხოლო სირცხჳლისა და შეცოდებათა,
მოწყალებათათჳს მხოლოდშობილისა მისა შენისა, ოჳფლი-
სა და ღმრთისა და მაცხოვრისა ჩოჳენისა იესოჳქრისტესითა,
რაჲმეთოჳ იგი მხოლო არს, რომელი ოჳცოდველიდ გამო-
ჩნდა ქოჳეყანასა ზედა. 20

**48.** ამაღლებაჲ. რომლისათჳს ჩოჳენცა და მათცა
ვითარცა სახიერმან და კაცთა მოყოჳარემან მეოჳფემან,

ერმან: გჳლხინე, მოგჳტევენ, შეგჳნდვენ [1], ღმერთო,
შენითა მადლითა შეცოდებანი.

მღდელმან: მშჳდობა ყოველთა. 25

ერმან: სოჳლისა შენისა თანა.

და მოდრეკ[ით] თქოჳას: მადლითა და წყალობითა
და კაცთმოყოჳარებითა ქრისტე შენისათა, რომლისა თანა
კოჳრთხეოჳლ ხარ და დიდებოჳლ ყოვლად წმიდით და
სახიერით და ცხოველსმყოფელით სოჳლით შენითოჳრთ, 30
აწ და მარადის და ოჳკოჳნითი ოჳკოჳნისამდე.

1 Sic. — 2 შეგნდევენ.

ერმან : ამინ.

მღდელმან : მშჳდობაჲ ყოველთა.

ერმან : სულისა შენისა თანა.

**49.** დიაკონმან : მერმეცა და მარადის უფლისა მიმართ ვილოცოთ [1]

და კუალად მოდრკეს და თქუას : ღმერთო და მამაო უფლისა ჩუენისა იესუ ქრისტესო, სახელდიდო უფალო, ნეტარო ბუნებაო, უშურველო სახიერებაო, რომელი ხარ კურთხეულ უკუნისამდე, რომელი ჰზი ქერობინთა ზედა და იდიდები სერაბინთაგან, რომლისა წინაშე დგანან ათასნი ათასთა წმიდათა ანგელოზთა და მთავარანგელოზთა მჴედრობანი, შენდა შეწირული. ესე ძღუენი, * მისაცემელი, ნაყოფიერებაჲ სულად სურნელად შეიწირე და განწმედად და განსრულებად ღირს ყავ, სახიერო, მადლითა ქრისტე შენისათა-და მოსლვითა ყოვლად წმიდისა სულისა შენისათა, განწმიდენ, მეუფეო, ჩუენნიცა სულნი და ჴორცნი და სამშჳნველნი და განიხილენ გონებანი და განიკითხენ ზრახვანი და განკადენ ჩუენგან ყოველი გონებაჲ უკეთური და ყოველი გულისსიტყუაჲ შეგინებული, ყოველი გულისთქუმაჲ და მოგონებაჲ მწინკულევანი [2] და გულის სიტყუაჲ უშუერი, ყოველი შური და ამპარტავნებაჲ და ორგულებაჲ, ყოველი ტყუილი, ყოველი ზაკუაჲ და ყოველი ზრუნვაჲ სოფლიოჲ, ყოველი ანგაჰრებაჲ, ყოველი ცუდად მზუავებრობაჲ, ყოველი სიბორუტე, ყოველი რისხვაჲ, და ყოველი გულისწყრომაჲ, ყოველი მცონარებაჲ, ყოველი გმობაჲ, ყოველი აღძრვაჲ ჴორცთაჲ და სულისაჲ უცხო ქმნული მცნებისაგან შენისა წმიდისა, ამაღლებაჲ : და ღირს მყვენ ჩუენ, მეუფეო კაცთმოყუარეო, კადნიერებით, დაუშჯელად, წმიდითა გულითა, განათლებულითა სულითა, ურცხუენელითა პირითა, განწმედილითა ბაგითა კადრებად

* fol. 49 r

[1] ვილოცოთ. — [2] Sic.

და ხადად შენდა ზეცათა წმიდისა ღმრთისა მამისა და თქოჳმად :

ე რ მ ა ნ : მამაო ჩოჳენოჲ.

მ ღ დ ე ლ მ ა ნ მ დ გ ო მ ა რ ე დ თ ჳ ს გ ა ნ თ ქ ო ჳ ა ს და ნოჳ შემიყოჳანებ ჩოჳენ განსაცდელსა, ოჳფალო, ოჳფალო ძალთაო, რომელმან დაჰბადენ მხოლოდ გოჳლნი ჩოჳენნი, რომელმან ოჳწყი ოჳძლოჳრებაჲ ჩოჳენი, არამედ მიჴსნენ ჩოჳენ ბოროტისაგან და საქმეთაგან მისთა და ყოვლისაგან ღონისა და მანქანებისა მისისა სახელისა შენისათჳს წმიდისა, რომელი წოდებოჳლ არს ზედა ჩოჳენსა სიმდაბლესა.

ა მ ა ღ ლ ე ბ ა ჲ: რაჲმეთოჳ შენი არს სოჳფევაჲ და ძალი და დიდებაჲ მა*მისა და ძისა და სოჳლისა წმიდისაჲ, აწ და მარადის და ოჳკოჳნითი ოჳკოჳნისამდე.

* fol. 49 v

ე რ მ ა ნ : ამინ.

**50.** დ ი ა კ ო ნ მ ე ნ : თავნი ჩოჳენნი ოჳფალსა მოოჳდრიკ-ნეთ.

ე რ მ ა ნ : შენ ოჳფალო.

მ ღ დ ე ლ მ ა ნ ლ ო ც ვ ა ჲ : შენდა მოჳდრეკიან მონათა შენთა ოჳფალო, თჳსნი თავნი წინაშე წმიდისა საკოჳრთხეველისა შენისა და მოველით შენმიერსა დიდსა წყალობასა. მდიდრად მადლი შენი და კოჳრთხევა შენი გარდამოჳვლინე ჩოჳენ, მეოჳფეო, და განწმიდენ ჩოჳენნი სოჳლნი და ჴორცნი და სამშვინელნი, რაჲთა ღირს ვიქმნეთ მოღებად და ზიარებად წმიდათა შენთა საჲდოჳმლოთა, მოსატევებელად ცოდვათა და ცხორებად საოჳკოჳნოდ. ა მ ა ღ ლ ე ბ ა ჲ : რაჲმეთოჳ შენ ხარ თაყოჳანის საცემელ და დიდებოჳლ, ღმერთო ჩოჳენო, და მხოლოდშობილი ძე შენი და ყოვლად წმიდაჲ სოჳლი შენი, აწ და მარადის და ოჳკოჳნითი ოჳკოჳნისამდე.

ე რ მ ა ნ : ამინ.

მ ღ დ ე ლ მ ა ნ ა მ ა ღ ლ ე ბ ა : და იყავნ მადლი და წყალობაჲ წმიდისა და ერთარსისა და დაოჳბადებელისა და თა-

ყოვანის საცემელისა სამებისაჲ თქოჳენ ყოველთა თანა.

ე რ მ ა ნ : და სოჳლისა შენისა თანა.

დ ი ა კ ო ნ მ ა ნ : მოხედეთ.

**51.** მ ღ დ ე ლ მ ა ნ ა ღ ა მ ა ღ ლ ო ს პ ო ჳ რ ი წ მ ი დ ა ჲ და
5 თ ქ ო ჳ ა ს თ ჳ ს გ ა ნ : წმიდაო, რომელი წმიდათა შინა განისოჳენებ, ოჳფალო ღმერთო, განმწმიდენ ჩოჳენ სიტყ-[ვ]ითა მადლისა შენისათა და მოსლვითა ყოვლად წმიდისა სოჳლისაჲთა, რაჲმეთოჳ შენ სთქოჳ წმიდა იყვენით, რაჲმეთოჳ მე წმიდა ვარ, ოჳფალი ღმრთი თქოჳენი.

10 დ ა შ ე ო ჳ დ გ ი ნ ო ს დ ა თ ქ ო ჳ ა ს ე ს ე ც ა : გამოჳთქმელო ღმერთო, სიტყოჳაო, მამისა და ყოვლად წმიდისა სოჳლისა თანაარსო და თანასამარადისოო და განოჳყოფელო, შეიწირე დიდებოჳლი ესე გალობაჲ წმიდათა შენთა ოჳსისხლოთა მსხოჳერპლთაჲ ქერობინ-სერაბითა თანა და ჩემ მიერცა
15 ცოდვილი*სა, რომელი ვღაღადებ და ვიტყჳ. * fol. 50 r

ა მ ა ღ ლ ე ბ ა : წმიდა წმიდათაჲ.

ე რ მ ა ნ : ერთ არს წმიდა, ერთ არს ოჳფალი, იესოჳ ქრისტე სადიდებელად ღმრთისა მამისა, ამინ.

**52.** მ ე რ მ ე გ ა ნ ტ ე ხ ო ს მ ღ დ ე ლ მ ა ნ **დ ა ი პ ყ რ ა ს**
20 მ ა რ ჯ ო ჳ ე ნ ი თ ა ნ ა ხ ე ვ ა რ ი დ ა მ ა რ ც ხ ე ნ ი თ ა ნ ა ხ ე ვ ა-რ ი დ ა შ თ ა ყ ო ს მ ა რ ჯ ო ჳ ე ნ ი ს ა ბ ა რ ძ ი მ ს ა დ ა თ ქ ო ჳ-ა ს : შეერთებაჲ ყოვლად წმიდისა გორცისა და პატიოსნისა სისხლისა ოჳფლისა და ღმრთისა და მაცხოვრისა ჩოჳენისა იესოჳ ქრისტესი.

25 დ ა დ ა ს წ ე რ ო ს ჯ ო ჳ ა რ ი მ ა რ ც ხ ე ნ ი ს ა თ ა ს ხ ო ჳ ა-თ ა ც ა [1] პ ო ჳ რ თ ა დ ა ე ს რ ე თ **ო ჳ ყ ო ს ს ა მ თ ა ვ ე** ბ ა რ ძ ი მ თ ა თ ჳ თ ო ჯ ე რ. **დ ა მ ე ყ ს ე ო ჳ ლ ა დ ი წ ყ ო ს**[2] გ ა ნ ა წ ი ლ ე ბ ა დ დ ა პ ი რ ვ ე ლ ყ ო ვ ლ ი ს ა მ ი ც ე მ ა დ (?) თ ჳ თ ო ე ო ჳ ლ ს ა ბ ა რ ძ ი მ ს ა თ ჳ თ ო ჲ ნ ა ჭ ე რ ი დ ა
30 ი ტ ყ ო დ ი ს : შეერთებოჳლ არს, განწმედილ არს და სროჳლ ქმნილ არს სახელითა მამისათა და ძისათა და სოჳლისა წმიდისათა.

[1] სახოჳათაცაჲ. — [2] აწყოს.

და[1] შექმნნეს მრჩობლ-მრჩობლნი ნაწილნი თითოეოჳლისა მნისათჳს[2] და დააწოს ბარძიმსა და[3] ეზიარნენ.

**53.** ლოცვაჲ რაჟამს ეგოჳლებოდის და მღდელსა ზიარებად: ქრისტე ღმერთო ჩოჳენო, ზეცისა პოჳრო, ვცოდე ცად მიმართ და წინაშე შენსა და არა ვარ ღირს მოღებად წმიდათა და ოჳხრწნელთა შენთა საიდოჳმლოთა, არამედ ვათარცა მოწყალემან ღმერთმან ღირს მყავ მე მადლითა შენითა დაოჳშჯელად ზიარებად წმიდისა გორცისა შენისა და პატიოსნისა სისხლისა მოსატევებელად ცოდვათა და ცხორებად[4] საოჳკოჳნოდ. და აზიარნეს მნენი.

**54.** ხოლო რაჟამს აღიხმიდენ დიაკონნი ბარძიმფეშხოჳმთა[5] ზიარებად ერისა, თქოჳას დიაკონმან, რომელსა * აღეღოს პირველი ფეშხოჳმი[6], ესრეთ: გოჳაკოჳრთხენ ოჳფალო.

* fol. 50 v

და მღდელმან თქოჳას: დიდება ღმერთსა, წმიდა მყოფელსა ჩოჳენ ყოველთასა.

და თქოჳან[7] სხოჳათა დიაკონთა მისთანა: მაღალ ხარ ცათა შინა ღმერთი და ყოველსა ქოჳეყანასა ზედა არს დიდება შენი და მეოჳფება შენი ჰგიეს ოჳკოჳნითი ოჳკოჳნისამდე, ამინ.

**55.** და რაჲჟამს[8] დასდგმიდეს დიაკონი საკოჳრთხევლისა შედეგსა ზედა[9] თქოჳას: გოჳაკოჳრთხენ ოჳფალო.

მღდელმან თქოჳას: კოჳრთხეოჳლ არს სახელი ოჳფლისა ღმრთისა ჩოჳენისა ყოველთა საოჳკოჳნეთა.

და კოჳალად რაჲჟამს აღიღებდეს დიაკონი საკოჳრთხეველისა ნაცვალისაგან[10] თქოჳას: გოჳაკოჳრთხენ ოჳფალო.

[1] დაა. — [2] მნისათჳს = მორწმოჳნისათჳს (?). — [3] დაედა. — [4] და ცხორება და ცხორებად. — [5] ბარძიმი ფეშხოჳმთა. — [6] ფეშხოჳმოჳემი. — [7] თოჳქოჳან. — [8] რაჲჟა. — [9] Sic. — [10] საკოჳრთხევლის ნაცვალი : **παρατάπεζα**.

და მღდელმან თქუას : დიდებაჲ ღმერთსა ჩუენსა, რომელმან წმიდა მყვენ ჩუენ ყოველნი.

და რაჲჟამს წმიდისა ტრაპეზისაგან აღიღებ-დეს მღდელმან თქუას : იყავნ სახელი უფლისა კურთხეულ უკუნისამდე.

**56.** ლოცვაჲ საკმევლისა შემდგომად ზიარებისა : გმადლობთ შენ მაცხოვარსა ყოველთასა ღმერთსა ყოველთა ზედა კეთილთა, რომელნი მომმადლენ ჩუენ და მოღებისათჳსცა წმიდათა და უხრწნელთა შენთა საიდუმლოთასა. და შევსწირავთ შენდა საკუმეველსა ამას და გევედრებით : დამიფარენ ჩუენ საფარველსა ქუეშე ფრთეთა შენთასა და ღირს მყვენ ჩუენ და ვიდრე უკანასკნელად აღმოფშჳნვად ჩუენდამდე ზიარებად სიწმიდეთა შენთა, განსაწმედელად სულთა და ჴორცთა და სასუფეველისა ცათაჲ[სა] დამკჳდრებად, რაჲმეთუ შენ ხარ განმწმედელ ჩუენ[1], ღმერთო, და შენ[და] დიდებასა შევსწირავთ, მამისა და ძისა და სულისა წმიდისა, აწ და მარადის.

**57.** და ვიდრე დიაკონი კუერექსსა იტყოდი[ს] მღდელმან ესე ლოცვა თჳსგან წართქუას : ღმერთო, რომელი მრავლითა და გამოუთქმელითა მოწყალებითა შენითა...

1 Sic.

## საღმრთოჲ ჟამის წირვაჲ
## წმიდისა იოვანე ოქროპირისაჲ.

* fol. 2 r 1. შერაჲვიდეს დიაკონი ჴადიაკონესა შინა და იტყოდის ლოცვასა :: ოჳფალო ღმერთო ჩემო, გარ-დამომივლინე მე ძალი მაღლით და განმაძლიერე მსახუ-რებასა ამას შენსა, დაუხჯელად წარდგომად წმიდასა და საშინელსა და შესაძრწუნებელსა საკურთხეველსა შენსა და შეწირვად შენდა უსისხლოჲ იგი მხუერპლი, რაჲმეთუ შენი არს სუფევაჲ, ძალი და დიდებაჲ მამისა და ძი[სა].

აღმოჰკუეთდის რაჲ იტყოდის : დაიკლვის ტარიგი ღმრთისაჲ, ძე მამისაჲ, ამხუმელი ცოდვათა სოფლისათა ცხორებისათჳს სოფლისა. ვითარცა ცხოვარი კლვად მიიგუარა და ვითარცა ტარიგი წინაშე მრისუველისა თჳსისა უკმობელი, ესრეთ არა აღაღებს პირსა თჳსსა. სიმდაბლითა თჳსითა სასჯელი მისი მიიღო, ხოლო თესლ-ტომი მისი ვინმე მიუთხრას, რაჲმეთუ აღებულ არს ქუეყანით ცხორებაჲ მისი.

ყოვლად წმიდისაჲ აღმოიღოს, კუეთოს, თქუ-ას : შეიწირე უფალო, ღმერთო ჩუენო, შესაწირავი ესე მეოხებითა ყოვლად წმიდისა დედოფლისა ჩუენისა ღმრ-თისმშობელისა და მარადის ქალწულისა მარიამისითა.

წმიდისასა ზედა თქუას : მოიკსენე, უფალო ღმერ-თო ჩუენო წმიდაჲ შენი, სახელით, და შეიწირე მსახუ-რებაჲ ესე ჩუენი მეოხებითა მისითა.

მიცვალებულისათჳს თქუას : განსუენებისათჳს და ნეტარებისა და მიტევებისა ცოდვათაჲსა.

საზოგადოდ თქუას : მოიკსენენ, უფალო, ყოველნი ქრისტეანენი მართლმადიდებელნი მონანი შენნი და გან-უსუენე მათ სადა იგი მიხედავს ნათელი პირისა შენისაჲ.

დააწყვნეს ფეშხუმსა ზედა საშუალ საუფ-ლოჲ, მარჯუენით ყოვლადწმიდისაჲ, და მარცხენით წმიდისაჲ, სხუანი ვითარცა უნდეს.

ზედაშეასხას და თქუას: ერთმან მჴედართაგანმან ლახურითა განაღო გუერდი მისი და მეყსეულად გარდამოჴ-და სისხლი [და] წყალი; მხილველმან წამა და ჭეშმარიტ არს წამებაჲ მისი.

**2.** მღდელმან: საკუმეველსა შევსწირავთ შენდა ქრისტე ღმერთო ჩუენო, სულად სულნელად, ნაცვალად გარდამოგ-ჳვლინე ჩუენ მადლი სულისა შენისა წმიდისაჲ, ყოვლადვე აწ.

დიაკონმან: წინადაგებულისათჳს პატიოსანთა მსხუ-ვერპლთაჲსა უფლისა მიმართ ვილოცოთ.

მღდელმან ლოცვაჲ დაგებისაჲ: ოჳფალო ღმერთო ჩუენო, რომელმან ზეცისა პური, საზრდელი ყოვლისა სოფლისაჲ, უფალი ჩუენი და ღმერთი იესუ ქრისტე მოავლინე მაცხოვრად და მჴსნელად და ქველის მოქმედად და მაკურთხეველად და წმიდა მყოფელად ჩუენდა, შენ აკურთხე წინადაგებაჲ ესე ჩუენი და ზესთა ცათასა და საცნაურსა საკურთხეველსა შენსა მოიჴსენენ ვითარცა სახიერმან და კაცთმოყუარემან ღმერთმან შემომწირველნი და რომელთათჳს შემოწირეს და ჩუენ დაუსჯელად დამიცვენ მღდელმოქმედებასა შინა საღმრთოთა შენთა საიდუმლოთა, რაჲმეთუ წმიდა და დიდებულ არს ყოვლად პატიოსანი და დიდად შუენიერი სახელი შენი, მამისა და ძისა.

ოჳფალი სუფევს, შუენიერებაჲ შეიმოსა, შეიმოსა უფალმან ძალი და გარეშეირტყა. დაამყარა სოფელი, რაჲთა არა შეიძრას. დაჰფარნა ცანი შუენიერებამან მისმან და ქებითა მისითა აღივსო ყოველი ქუეყანაჲ, ამინ.

**3.** გუაკურთხენ მეუფეო.

სული წმიდაჲ თანამწირველ მეყავნ ჩუენ.

გუაკურთხენ მეუფეო.

კურთხეულ არს სუფევაჲ მამისა და ძი.

მშჳდობით უფლისა ძიმართ ვილოცოთ.

ზეგარდამო მშჳდობისა და ცხორებისათჳს სულთა ჩუენთაჲსა, უფლისა.

მშჳდობისათჳს თანად ყოვლისა სოფლისა, კეთილად დგომისა წმიდათა ღმრთისა ეკლესიათა და ყოველთა ერთობისათჳს, უფლისა მიმართ.

წმიდისა ამის სახლისა, და სარწმუნოებით და კრძალულებით და შიშითა ღმრთისაჲთა შემავალთა მას შინა, უფლისა მიმართ ვილოცოთ.

მთავარებისკოპოსისა ჩუენისა, პატიოსანთა მღდელთა, ქრისტეს მიერ დიაკონთა და ყოვლისა სამღდელოჲსა ერისათჳს, უფლისა მიმართ.

კეთილ მსახურისა და ღვთივ დაცულისა მეფისა ჩუენისა, ყოვლისა პალატისა და მკედართა მისთათჳს, უფლისა მიმართ ვილოცოთ (?)

თანამბრძოლებისა, დამორჩილებისა ქუეშე ფერჴთა მისთა ყოველთა მტერთა და მბრძოლთაჲსა, უფლისა მიმართ.

ქალაქისა ჩუენისათჳს, ყოვლისა ქალაქისა, სოფლებისა და სარწმუნოებით დამკჳდრებულთა მას შინა, უფლისა.

კეთილ შეზავებისათჳს ჰაერთაჲსა, კეთილ გამოღებისათჳს ნაყოფთაჲსა ქუეყანისა და ჟამთა მშჳდობისათჳს, უფლისა.

მენავეთა, მოგზაურთა, სნეულთა, მშრომელთა, ტყუეთა გსნისა და ცხორებისა მათისათჳს, უფლისა.

გსნად ჩუენდა ყოვლისაგან ჭირისა, რისხვისა და იწროებისა, უფლისა.

და ყოველთათჳს, რომელნი ითხოვენ ღმრთისაგან შეწევნასა და შეწყნარებასა, უფლისა.

მღდელმან ლოცვაჲ: ოჳფალო ღმერთო ჩუენო, რომლისა სიმტკიცე განუზომელ და დიდებაჲ მიუწდომელ, რომლისა წყალობაჲ აურაცხელ და კაცთმოყუარებაჲ მიუთხრობელ არს, შენ მეუფეო, მოწყალებისაებრ შენისა მოიხილე ჩუენ ზედა და წმიდასა ამას სახლსა ზედა და ყვენ ჩუენ თანა და თანა მლოცველთა ჩუენთა თანა მდიდრად წყალობანი და მოწყალებანი შენნი.

შეგუეწიენ.

ყოვლად წმიდისა, უხრწნელისა, უფროჲსად კურთხეუ-
ლისა დედოფლისა ჩუენისა ღმრთისმშობელისა და მარა-
დის ქალწულისა მარიამის, წმიდათა ზეცი[სა] ძალთა,
ყოველთა წმიდათა თანა მომჴსენბელთა თავნი თჳსნი და
ურთიერთარს, ყოველი ცხორებაჲ.

რამეთუ შუენის შენდა ყოველივე დიდებაჲ, პატივი.

**4.** მერმე და მერმე მშჳდობით.

მ ღ დ ე ლ მ ა ნ ლ ო ც ვ ა ჲ : ოჳფალო ღმერთო ჩუენო,
აცხოვნე ერი შენი და აკურთხე სამკჳდრებელი შენი,
სავსებაჲ ეკლესიისა შენისაჲ დაიცევ და წმიდა ყვენ
მოყვარენი სახლისა შენისა შუენიერებისანი, შენ იგინი
ნაცვალა[დ] ადიდენ ღმრთაებრივითა ძალითა შენითა და
ნუ დამიტევებ ჩუენ მოსავთა შენდამი.

შეგუეწიენ:

ყოვლად წმიდისა, უხრწნელისა, უფროჲსად კურთხეუ-
ლისა დედოფლისა ჩუენისა ღმრთისმშობელისა და მარადის
ქალწულისა მარიამის, წმიდისა წინამორბედისა და ნათ-
ლისმცემელისა იოვანესითა, ყოველთა წმიდათა თანა
* მომჴსენებელთა, თავნი (?) * fol. 3 r

რაჲნეთუ შენი არს სიმტკიცე.

**5.** მერმე და მერმე.

მ ღ დ ე ლ მ ა ნ ლ ო ც ვ ა ჲ : ზიართა ამათ და ერთგმობით-
თა ლოცვათა ჩუენდა მომნიჭებელო და ორთა და სამთა
შეთქმულთა სახელითა შენითა თხოვათა აღსრულებისა
აღმთქუმელო[1], შენ აწცა მონათა შენთა თხოვანი უმჯო-
ბესისა მიმართ სრულ ყვენ, აწინდელსა ამას საუკუნესა
მეცნიერებისა ჭეშმარიტებისა შენისასა მომცემელან, ხოლო
მერმესა ცხორებისა საუკუმოჲსა მომნიჭებელმან ჩუენდა.

შეგუეწიენ.

ყოვლად წმიდისა, უხრწნელისა. წმიდათა და ყოვლად
ქებულთა მოციქულთა. ყოველთა წმიდათა თანა მომჴსე-
ბელთა თავნი თჳსნი.

1 Sic.

რაჲმეთუ სახიერი და კაცთმოყუარე ღმერთი ხარ.

**6.** უფლისა მიმართ ვილოცოთ.

მ ღ დ ე ლ მ ა ნ ლ ო ც ვ ა ჲ : მეუფეო უფალო ღმერთო ჩუჱნო, რომელმან დაამტკიცენ ცათა შინა განწყობილებანი და მჴედრობანი ანგელოზთა და მთავარანგელოზთანი მსა-ხურებად დიდებისა შენისა, ყავ შესლვასა ჩუჱნსა თანა წმიდათა ანგელოზთა შესლვაჲ, თანა მწირველად ჩუჱნდა და თანა დიდებისმეტყუჱლებად შენისა სახიერებისა.

რაჲმეთუ შუჱნის შენდა ყოველივე.

თაყუანისვცემ მამასა, ძესა და წმიდასა სულსა, სამებასა ერთარსსა, განუყოფელსა, რომელი სუფევს უკუნისამდე.

**7.** მ ღ დ ე ლ მ ა ნ ლ ო ც ვ ა ჲ : ღმერთო წმიდაო, რომელი წმიდათა შინა განისუჱნებ, რომელი სამწმიდითა ჴმითა სერაფიმთა მიერ იგალობები და ქეროვიმთა მიერ იდიდე-ბისსიტ[ყ]უაები და ყოველთაგან ზეცისა ძალთა თაყუანის იცემები, რომელმან არა არსისაგან არსად მოიყვანენ ყოველნი, რომელმან დაჰბადე კაცი ხატად და მსგავსად შენდა და ყოვლითავე მადლითა შენითა შეამკვე და მისცემ მვედრებელთა სიბრძნესა და გულისჴმისყოფასა და არა შეურაცხ ჰყოფ მცოდველთა, არამედ განუწესებ სინანულსა საცხორებელად, რომელმან ღირს მყვენ ჩუჱნ, მდაბალნი და უღირსნი მონანი შენნი, ჟამსაცა ამას დგომად წინაშე დიდებისა წმიდისა საკურთხეველისა შენისა და თანამდე-ბისა თაყუანისცემისა და დიდებისმეტყუჱლებისა შეწირვად შენდა. შენ მეუფეო, შეიწირე პირთაგანცა ჩუჱნ ცოდვილ-თაჲსა სამწმიდაჲ გალობაჲ და მომხედენ ჩუჱნ სიტკბოები-თა შენითა, მომიტევენ ჩუჱნ ყოველნი ცთომანი ჩუჱნნი, ნებსითნი და უნებლიეთნი და წმიდა ყვენ ჩუჱნნი სულნი და ჴორცნი და მომეც ჩუჱნ ღირსებით მსახურებაჲ შენი ყოველთა დღეთა ცხორებისა ჩუჱნისათა, მეოხებითა ყოვლად წმიდისა ღმრთისმშობლისაჲთა და ყოველთა წმიდათა სათნო ყოფილთა შენთაჲთა. რაჲმეთუ წმიდა ხარ შენ ღმერთო ჩუჱნი და შენდა დიდებასა აღვა[ვლენთ].

აკურთხე მეუფეო საყდარი ესე.

კურთხეულ ხარ მჯდომარეო საყდართა ზედა დიდებისა სუფევისა შენისათა, ყოვლადვე, აწ და.

**8.** მოხედეთ.

მშჳდობაჲ ყოველთა.

დიაკონმან : გუაკურთხენ მეუფეო.

მღდელმან : ოჳფალმან სცნეს სიტყუანი მახარებელსა ძალითა მრავლითა, მეუფემან ძალთა სიყუარულისათამან[1], მადლითა მისითა, ყოვლადვე, აწ და.

დიაკონმან : მეუფეო ცათაო, ნუგეშინის მცემელო სულო ჭეშმარიტებისაო, წინამძღუარო სიბრძნისაო, მომ-ცემელო ცნობისაო, უგუნურთა განმსწავლელო და გლახაკთა გელისა მპყრობელო, განამტკიცე და გონიერ ყავ სული ჩემი, მეუფეო, შენ მომეც სიტყუაჲ, სიტყუაო მამისაო, აჰა ესერა ბაგენი ჩემნი არა დავადუმნე გმობად შენდა, მოწყა-ლეო, მწყალობელ მექმენ შევრდომილსა შენსა.

მღდელმან ლოცვაჲ : გამოაბრწყინვე გულთა შინა ჩუენთა კაცთ-მოყუარეო, ღმრთისმეცნიერებისა ნათელი მიუწდომელი და გონებისა ჩემისა თუალნი განახუენ განც-დად სახარებისა შენისა ქადაგებათა და დადევ ჩუენ ზედა ნეტართა მათ მცნებათა შენთა შიში, რაჲთა ყოველივე კორ-ციელი გულისთქმაჲ დავთრგუნოთ და სულიერი მოქალაქო-ბაჲ მოვიგოთ და ყოველსავე სათნოდ შენდა ვზრახვიდეთ და ვიქმოდით.

**9.** დიაკონმან : ვთქუათ ყოველთა ყოვლითა სულითა და ყოვლითა გონებითა ვთქუათ ყოველთა.

ოჳფალო ყოვლისა მპყრობელო, ღმერთო მამათა ჩუენ-თაო, გევედრებით შემ ისმინე.

რომელი მდიდარ ხარ წყალობითა და ქველის მოქმედ მოწყალებითა, გევედრებით.

[1] სყრლისათამნ cod. Kekelidse. (Liturg. Pomiatniki, p. 89, note 2) საყვარლისაჲთამან (aimatus).

რომელსა არა გნებავს სიკუდილი ცოდვილისაჲ[1], არამედ მოქცევაჲ და სინანული მისი, გევედრებით.

წმიდისა ამის სახლისა.

გსნად ჩუენდა და ყოველთა.

შეგჳწყალენ ჩუენ, ღმერთო, დიდითა წყალობითა შენი- 5
თა, გევედრებით.

მღდელმან ლოცვაჲ: ოჳფალო ღმერთო ჩუენო, აღპყრობილი ესე ვედრებაჲ შეიწირე მონათა შენთაგან და შეგჳწყალენ ჩუენ სიმრავლისაებრ წყალობათა შენთაჲსა და მოწყალებანი შენნი გარდამოავლინენ ჩუენ ზედა და ყოველ- 10
სა ერსა შენსა ზედა მომლოდესა შენ მიერ მდიდრად წყალობასა.

დიაკონმან: მერმეცა კეთილ მსახურისა და ღმრთივ დაცულისა მეფისა ჩუენისა, სიმტკიცისა, ძლევისა, და მყარებისა, მშჳდობისა, სიმართლისა[2] და ცხორებისა 15
მისისათჳს, რაჲთა უფალი ღმერთი ჩუენი უმეტესად შეეწიოს და წარუმართოს ყოველსა შინა ღმრთისმსახურებასა მისა, დაუმორჩილნეს ყოველნი მტერნი და მბრძოლნი, ვთქუათ ყოველთა.

მერმეცა გევედრებით სიმრთელისათჳს და ცხორებისა და 20
ცოდვათა შენდობისა მონისა ღმრთისა, სახელით, და ყოველთა ძმათა ჩუენთა თჳს, ვთქუათ ყოველთა.

მღდელმან ორსავე ჯუარი დასწეროს და თქუას ამაღლებაჲ: რაჲმეთუ მოწყალე და კაცთმოყუარე ხარ ღმერთო, და შენდა დიდებასა აღვავ[ლენთ]. 25

* fol. 4 r *ერმან: ამინ.

**10.** დიაკონმან: ილოცეთ კათაკმეველთა. მორწმუნენო, კათაკუმეველთათჳს ვილოცოთ, რაჲთა უფალმან იგინი შეიწყალნეს.

ასწაოს მათ სიტყუაჲ იგი ჭეშმარიტებისაჲ.

და გამოუცხადოს მათ სახარებაჲ სიმართლისაჲ.

[1] ცოდვისა. — [2] სიმრთელისა ?

და შეაერთნეს წმიდასა მისა სამოციქულოსა ეკლესიასა.
აცხოვნენ, შეიწყალენ, დაიცვენ, ღმერთო, შენითა მად-
ლითა.

კათკმეველთა თავნი[1] თქუენნი უფალსა მოუდრიკენით.

5 მღდელმან ლოცვაჲ პირველ შესაწირავისაჲ:
ოჳფალო ღმერთო ჩუენო, რომელი მაღალთა შინა დამკჳ-
დრებულ ხარ და მდაბალთა ხედავ, რომელმან ცხორებისა-
თჳს ნათესავისა კაცთაჲსა მოავლინე მხოლოდ შობილი [ძე]
შენი და ღმერთი და უფალი ჩუენი იესუ ქრისტე, მოიხილე
10 მონთა შენთა ზედა კათაკუმეველთა მომდრეკელთა შენდა
ქედთა მათთასა და ღირს ყვენ იგინი ჟამსა კეთილსა
საბანელსა მეორედ შობისასა, მიტევებასა ცოდვათასა,
ხამოსელსა უხრწნელებისასა, შეაერთენ იგინი წმიდასა
შენსა კათოლიკე და სამოციქულო ეკლესიასა და თანაშეჳ-
15 რაცხენ იგინი რჩეულსა შენსა სამწყსოსა.

ამაღლებაჲ: რაჲთა ესენიცა ჩუენთანა ადიდებდენ
ყოვლად პატიოსანსა და დიდად შუენიერსა სახელსა შენსა
მამისა.

დიაკონმან: რავდენნი კათაკუმეველნი ხართ განვედ-
20 ით, კათაკმეველნი განვედით, რავდენნი კათაკმეველნე
[ხართ] განვედით, ნუ ვინმე კათაკმეველთაგანი.

არამედ რავდენნი მორწმუნენი ხართ მერმე და მერმე
მშჳდობით უფლისა მიმართ ვილოცოთ.

მღდელმან ლოცვაჲ: გმადლობ შენ უფალო ძალთაო
25 ღირს მყოფელსა ჩუენსა წარდგომად აწცა წმიდასა შენსა
საკურთხეველსა და შევრდომად შენთა მოწყალებათა
ჩუენთა ცოდვათათჳს და ერისა უმეცრებისა. მიითუალე,
ღმერთო, ვედრებაჲ ჩუენი და მყვენ ჩუენ ღირსყოფად
შეწირვად შენდა ვედრებათა და ოხათა და მსხუეპლთა
30 უსისხლოთა ყოვლისათჳს ერისა შენისა, და კმა მყვენ
ჩუენ, რომელნი დამსხენ მსახურებასა ამას შენსა ძალითა

[1] Sic.

სულისა შენისა წმიდისაჲთა, უბრალოდ და დაუბრკოლებელად, წმიდითა მოწამებითა სჳნიდისისა ჩუენისაჲთა, ხდად შენდა ყოველსა ჟამსა და ადგილსა, რაჲთა მსმენელი ჩუენი მწყალობელ ჩუენდა იყო[1] სიმრავლითა შენისა სახიერებაჲთა.

დიაკონმან : შეგუეწიენ, გუაცხოვნენ.

ამაღლებაჲ : რაჲმეთუ შუენის შენდა ყოველი დიდებაჲ, პატივი.

**11.** დიაკონმან : მერმე და მერმე მშჳდობით, უფლისა.
ზეგარდამო. 10
წმიდისა ამის.
კსნად ჩუენდა.
და ყოველთათჳს, რომელნი.

მღდელმან ლოცვაჲ : კუალად და მრავალ გზის შენ შევივრდებით და შენ გევედრებით, სახიერო და კაცთმოყუარეო, რაჲთა, მოხედვითა ვედრებასა ჩუენსა, განსწმიდნე ჩუენნი სულნი და კორცნი და ყოვლისაგან შეგინებისა კორცთა და სულისა, და მომეც ჩუენ უბრალოდ და დაუსჯელად წარდგომად წმიდასა შენსა საკურთხეველსა. 15 მომმადლე, ღმერთო, შენთა მლოცველთაცა წარმართებაჲ ცხორებისა და სარწმუნოებისაჲ და გულისკმისყოფისა სულიერისაჲ. მოეც მათ ყოვლადვე შიშით და სიყუარულით მსახურთა შენთა უბრალოდ და დაუსჯელად მოღებად წმიდათა შენთა საიდუმლოთა და ზეცისა სასუფეველსა ღირს ყოფად. 20 25

დიაკონმან : შეგუეწიენ, სიბრძნით.

ამაღლებაჲ : რაჲთა ძლიერებითა შენითა დაცულნი შენდა.

**12.** და იწყონ რომელნი ქეროზინთა.

მღდელმან ლოცვაჲ მოდრეკით[2] : არავინ არს 30 ღირს თანაშეკრული კორციელთა გულისთქმათა და გემო-

[1] იყოს. — [2] Ce mot se trouve à la marge.

თაჲ წარდგომად ანუ მიახლებად გინა მსახურებად შენდა,
მეუფეო დიდებისაო ; რაჲმეთუ მსახურებაჲ შენი დიდ არს
და საშინელ თჳთ მათ ზეცისა ძალთაცა. არამედ, რაჲმეთუ
გამოუთქმელისათჳს და აურაცხელისა კაცთ მოყუარებისა
5 უქცეველად და უცვალებელად კაც იქმენ და მღდელთ
მთავრად ჩუენდა გამოსჩნდი და მსახურებრივისა ამის და
უსისხლოჲსა მსხუჱრპლისა მღდელთ-მოქმედებაჲ მოგუა-
ნიჭე ჩუჱნ, ვითარცა მეუფემან ყოვლთამან, რაჲმეთუ შენ
მხოლოჲ, უფალო ღმერთო ჩუჱნო, ჰმეუფებ ცათა შინა,
10 ქუჱყანასა ზედა, საყდართა ზედა ქეროვიმთა მჯდომარე,
სერაფიმთა უფალი და მეუფე ისრაჱლისაჲ, მხოლოო წმი-
დაო, და წმიდათა შინა განსუჱნებულო, შენ უკუჱ გევედრე-
ბით, მხოლოსა სახიერსა და კაცთ მოყუარესა, მოიხილე
ჩემ ზედა ცოდვილსა და უკმარსა მონასა შენსა და
15 განსწმიდე სული ჩემი და გული ცნობისაგან ბოროტთაჲსა
და ღირს მიჩინე მე მიდლითა სულისა შენისა წმიდისაჲთა,
შემოსილი მღდელობისა მადლითა წარდგომად წმიდისა
ამის ტრაპეზისა შენისა და მღდელმოქმედებად წმიდისა
და უხრწნელისა გორცისა შენისა და სისხლისა, რაჲმეთუ
20 შენდა მოვივლტი მომდრეკელი ქედისა ჩემისა და გევედ-
რები ; ნუ გარე მიიქცევ პირსა შენსა ჩემგან, ნუცა განმყოფ
მე მონათა შენთაგან, არამედ ჯერ იჩინენ შეწირვად შენდა
ჩემ ცოდვილისა და უღირსისა მონისა შენისა მიერ მსხუჱ-
რპლი ესე, რაჲმეთუ შენ ხარ შემწირველი და შეწირული
25 და შემწყნარებელი და განუყოფელი ქრისტე ღმერთო
ჩუჱნო, და შენდა დიდებასა აღვავლენთ თანა დაუსაბამოჲთ
მამით შენით და ყოვლად წმიდით, სახიერით და ცხოველს-
მყოფელით ს[ულითურთ].

**13.** და იწყოს მღდელმან მიწყალე და შემდგომად
30 ლოცვაჲ : მეუფეო ცათაო, სიბრძნისა წინამძღუარო და
მეცნიერებისა წინამომნიჭებელო, უგულისკმოთა მასწავლე-
ლო* და გლახაკთა კელისა მპყრობელო, განამტკიცე და გუ-
ლისკმიერ ყავ გული ჩემი, მეუფეო. შენ მომეც სიტყუაჲ,

* fol. 2 v

ისტყუაო მამისაო, რაჲმეთუ აჰა ბაგენი ჩემნი არა დავადუმენ ჴმობად შენდამი, მეუფეო, მოწყალე მექმენ შევრდომილსა შენდა.

**14.** მღდელმან დაიბანნეს ჴელნი[1] და იტყოდის ლოცვასა: ოჳფალო ღმერთო ჩემო, გარდამომივლინე მე ძალი მაღლით...[2]

მღდელმან თაყუანისცეს წმიდასა ტრაპეზსა და თქუას: განადიდეთ უფალი ჩემთანა და აღვამაღლო სახელი მისი ზოგად[3].

მათ მიუგონ: სული წმიდაჲ მოვიდაჲ შენ ზედა და ძალი მაღლისაჲ გფარვიდენ შენ.

მომიჴსე ჩუენცა მეუფეო.

მღდელმან თქუას: მოგიჴსენნეს თქუენცა უფალმან ღმერთმან სასუფეველსა მისსა ყოვლადვე, აწ და მარადის და უკუნითი.

**15.** და თაყუანისცეს ტრაპეზსა ერთ გზის დიაკონმან: აღუსრულოთ ვედრებაჲ ჩუენი უფალსა.

წინადაგებულთა ამათთჳს და განწმედილთა უფალსა ღმერთსა ჩუენსა ვევედრნეთ.

წმიდისა ამის სახლისა.

ჴსნად ჩუენდა და ყოველთათჳს, რომელნი.

მღდელმან ლოცვაჲ: ოჳფალო ღმერთო ყოვლისამპყრობელო, მხოლოო წმიდაო, რომელი შეიწირავ მსხუერპლსა ქებისასა [მათგან], რომელნი გხადიან შენ ყოვლითა გულითა, მიითუალე ჩუენიცა ცოდვილთა ვედრებაჲ და შეიწირე წმიდასა შენსა საკურთხეველსა და კმა მყვენ ჩუენ შეწირვად შენდა ძღუენთა და მსხუერპლთა სულიერთა ჩუენთა ცოდვათათჳს და ერისა უმეცრებისათჳს და ღირს მყვენ ჩუენ პოვნად მადლსა წინაშე შენსა, კეთილ მითუალულ ყოფად შენდა მსხუერპლი ჩუენი და დამკჳდრებად სულსა მადლისა შენისასა სახიერსა ჩუენ ზედა და

1 Codex bis habet დაიბანნე ჴელნი. — 2 Confer p. 1. — 3 Ps. 33, 3 (4).

წინამდებარეთა ძღუენთა ზედა და ყოველსა ზედა ერსა შენსა.

დიაკონმან : შეგუეწიენ.

დღე ყოველი სრულიად სიწმიდით მშჳდობით და უცოდველად, უფლისა მირთ.

ანგელოზი მშჳდობისაჲ, სარწმუნოჲ წინამძღუარი, მცველი სულთა და ჴორცთა ჩუენთა, უფლისა მიმართ.

შენდობაჲ და მოტევებაჲ ცოდვათა და უსჯულოებათა ჩუენთაჲ, უფლისა.

კეთილნი და უმჯობესნი სულთა ჩუენთანი და მშჳდობაჲ სოფლისაჲ, უფლისა მიმართ ვითხოვოთ.

შემდგომი ჟამი ცხორებისა ჩუენისაჲ მშჳდობით და ღირსებით, უფლისა.

ქრისტეანობითნი აღსასრულნი ცხორებისა ჩუენისანი უჭირველნი და ურცხჳნელნი და კეთილი სიტყჳს გებაჲ წინაშე საშინელსა საყდარსა ქრისტესსა ვითხოვით.

ყოვლად წმიდისა, უხრწნელისა უფროჲსად კურთხეულისა დედოფლისა ჩუენისა ღმრთისმშობელისა და მარადის ქალწულისა მარიამის, წმიდისა და ღმერთ შემოსილისა მამისა ჩუენისა იოვანე ოქროპირისა, ყოველთა წმიდათა თანა მომჴსენებელთა, თავნი თჳსნი და ურთიერთარს, ყოველი ცხორებაჲ ჩუენი ქრისტესა ღმერთსა ჩუენსა შევჰვედროთ.

ამაღლებაჲ : მოწყალებათათჳს მხოლოდ შობილისა ძისა შენისა[თა], რომლისა თანა კურთხეულ ხარ, თანა ყოვლად წმიდით, სახიერით და ცხოველსმყოფელით.

**16.** დიაკონმან : კარნი, კარნი.

ერმან : გურწამს.

დიაკონმან : ვდგეთ კეთილად, ვდგეთ შიშით, მოხედეთ წმიდასა ამას შესაწირავსა, მშჳდობით შეწირულსა.

ერმან : წყალობაჲ, მშჳდობაჲ.

მღდელმან : მადლი უფლისა ჩუენისა იესუ ქრისტესი,

სიყუარული ღმრთისა მამისაჲ და ზიარებაჲ სულისა წმი-
დისაჲ იყავნ თქუჱნ ყოველთა თანა.

ე რ მ ა ნ : სულისაცა შენისა თანა.

მ ღ დ ე ლ მ ა ნ : ზე გუაქუნდე[ნ] გულნი.

ე რ მ ა ნ : გუაქუს უფლისა მიმართ.

მ ღ დ ე ლ მ ა ნ : ვმადლობდეთ უფალსა.

ე რ მ ა ნ : ღირს არს და მართალ.

მ ღ დ ე ლ მ ა ნ  ლ ო ც ვ ა ჲ : ღირს არს და მართალ შენდა
ქებად, შენდა კურთხევად, შენდა გალობად, შენდა მადლო-
ბად ყოველსა ადგილსა მეუფებისა შენისასა. შენ ხარ
ღმერთი გამოუთარგმანებელი, უხილავი, მიუწდომელი,
მარადის ხარ, ვითარცა იგი ხარ, შენ და მხოლოდ შობილი
ძე შენი და სული წმიდაჲ შენი. შენ არა არსისაგან ყოფად
მომიყვანენ ჩუჱნ და დაცემულნი კუალად აღმადგინენ
ჩუჱნ და არა განეყენე ყოვლისავე ქმნად, ვიდრემდის
ზეცად აღმიყვანენ ჩუჱნ და მოგუმადლე ჩუჱნ სასუფეველი
მერმისაჲ. ამათ ყოველთათჳს გმადლობთ შენ და მხოლოდ-
შობილსა ძესა შენსა და სულსა შენსა წმიდასა, ყოველთა-
თჳს, რომელი უწყით და რომელი არა უწყით, საჩინოთა
და უჩინოთა ქველისმოქმედებათა ჩუჱნდა მომართ ქმნილ-
თა. გმადლობთ შენ შესაწირავისაცა ამისთჳს რომლისაჲ
ჴელთაგან ჩუჱნთა შეწირვაჲ ღირს იჩინე, დაღათუ შენ
გარე მოგადგან[1] ათასეულნი მთავარ ანგელოზთანი და
ბევრეულნი ანგელოზთანი ქეროვიმნი და სერაფიმნი ექუს
ექუს ფრთენი მრავალ თუალნი აღპყრობილნი ფრთეებითა.

ა მ ა ღ ლ ე ბ ა ჲ : ძლევისა გალობისა მგალობელნი მჴმობე-
ლნი მღაღადებელნი და მეტყუჱლნი.

ე რ მ ა ნ : წმიდა არს, წმიდა არს, წმიდა არს.

მ ღ დ ე ლ მ ა ნ  ლ ო ც ვ ა ჲ : შემდგომად ამათ სანატრელთა
ძალთა ჩუჱნცა, მეუფეო კაცთ მოყუარეო, ვჴმობთ და
ვიტყჳთ : წმიდა ხარ და ყოჳლად წმიდა და დიდად შუჱნიერ

[1] Sic cod,

დიდებაჲ შენი, რომელმან სოფელი შენი ესრე [1] შეი-
ყუარე ვიდრე მიცემადმდეცა მხოლოდ შობილისა მისა
შენისა, რაჲთა ყოველსა, რომელსა ჰრწმენეს მისა მიმართ
არა წარწყმდეს, არამედ აქუნდეს ცხორებაჲ საუკუნოჲ,
5 რომელი იგი მოვიდა რაჲ და ყოველი ჩუენთჳს განგებულე-
ბაჲ სრულ ყო, ღამესა, რომელსა მიეცემოდა, უფროჲსღა
მისცემდა თავსა თჳსსა ცხორებისათჳს სოფლისა, მიიღო
პური წმიდათა ზედა და უხრწნელთა, უბიწოთა ჴელთა,
გმადლობდა და აკურთხა, წმიდა ყო და განტეხა და მისცა
10 წმიდათა მისთა მოწაფეთა და მოციქულთა მეტყუელმან. * — * fol. 3 v
ამაღლებაჲ: მიიღეთ და ჭამეთ, ესე არს ჴორცი ჩემი
თქუენთჳს განტეხილი მისატევებელად ცოდვათა.
მღდელმან ლოცვაჲ: ეგრეთვე სასუმელი შემდგომად
სერობისა მეტყუელმან: სუთ ამისგანი ყოველთა, ესე არს
15 სისხლი ჩემი ახლისა აღთქმისაჲ თქუენთჳს მრავალთათჳს
დათხეული მისატევებელად ცოდვათა.

**17.** მღდელმან ლოცვაჲ: მომჴსენებელნი უკუე
საცხორებელისა ამის მცნებისანი და ყოველთა ჩუენთჳს
ქმნილთა: ჯუარისა, სამდღე, [2] დაფლვისა, აღდგომისა,
20 ზეცად აღსლვისა, მარჯუენით ჯდომისა და მეორისა და
დიდებულისა კუალად მოსლვისანი.
მღდელმან: შენთაგან [2] შენთანი შენდა შემწირველნი
ყოვლისათჳს და ყოველთა.
ერმან: შენ გიგალობთ, შენ გაკურთხ.

25 **18.** მღდელმან ლოცვაჲ: მერმეცა შევსწირავთ შენდა
სიტყჳერსა ამას და უსისხლოსა მსხუერპლსა და გზადით
და გევედრებით: გარდამომივლინე სული შენი წმიდაჲ
ჩუენ ზედა და წინამდებარეთა ამათ ძღუენთა ზედა.
და ფეშხუმსა ჯუარი დასწეროს და თქუას
30 საიდუმლოდ: და ყავ პური ესე უკუე ჴორც პატიოსან
ქრისტე შენისა.

[1] Sic cod. — [2] In marg.

დიაკონმან: ამინ.

ბარძიმსა [ჯუარი] დასწეროს და თქუას ხოლო სასუმელსა შინაჲ ესე სისხლ პატიოსან ქრისტე შენისა.

ორსავე დასწეროს და თქუას: შეცვალე სულითა შენით წმიდითა. ამინ.

**19.** მღდელმან ლოცვაჲ: რაჲთა ექმნეს მიმღებელთა განსაფრთხობელად სულისა, მისატევებელად ცოდვათა, ზიარებად წმიდასა სულისა შენისა, სასუფეველისა ცათაჲსა აღვსებად, ნუ სასჯელადა გინა დასა[სჯელად].

მერმეცა შევსწირავთ შენდა სიტყჳერსა ამას მსხუერპლსა სარწმუნოებით განსუენებულთათჳს პირველთა მამათა, მამათ მთავართა, წინასწარმეტყუელთა, მოციქულთა, ქადაგთა, მახარებელთა, მოწამეთა, აღმსარებელთა, მმარხველთა და ყოვლისა სულისა სარწმუნოებით აღსრულებულისა.

ამაღლებაჲ: ოჳმეტესად ყოვლად წმიდისა, უხრწნელისა, უფროჲსად კურთხეულისა დედოფლისა ჩუენისა ღმრთისმშობელისა, მარადის ქალწულისა მარიამის. მოდრეკით. წმიდისა იოვანე წინასწარმეტყუელისა, წინამორბედისა და ნათლის მცემელისა, წმიდათა და ყოვლად ქებულთა მოციქულთა, წმიდისა, სახელი, რომლისაცა ჴსენებასა აღვასრულებთ და წმიდათა შენთათჳს, რომელთა ვედრებითა მომხედენ ჩუენ ღმერთო.

მოიჴსენენ ყოველნი დაძინებულნი სასოებითა აღდგომისაჲთა და ცხორებისა საუკუნოჲსათა და განუსუენე მათ სადა იგი მიხედავს ნათელი პირისა შენისაჲ.

მერმეცა გევედრებით შენ მოიჴსენე, უფალო (?) ყოვლისა ერისაჲ, ყოველთა ებისკოპოსთაჲ მართლ მადიდებლობით მართლმკუეთელთაჲ სიტყჳსა შენისა ჭეშმარიტებისასა, ყოვლისა მღდელობისაჲ, ქრისტეს მიერ დიაკონობისაჲ და ყოვლისა სამღდელოჲსა დასისაჲ.

მერმეცა შევსწირავთ შენდა სიტყჳერსა ამას მსახურებასა სოფლისათჳს, წმიდისა კათოლიკე, სამოციქულო ეკლესი-

ისათჳს, უბრალოდ და ღირსებით მოქალაქობის მქონებელ-
თათჳს; მორწმუნეთა და ქრისტეს მოყუარეთა მეფეთა
ჩუენთა, ყოვლისა პალატისა და მჴედართყრმებისა მათისა-
თჳს. მიეც მათ უფალო მშჳდობით მეფობაჲ, რაჲთა ჩუენცა
მყუდროებასა შინა მათსა დაწყნარებითი ცხორებაჲ გუაქ-
უნდეს ყოვლით ღმრთისმსახურებითა და პატიოსნებითა.

ამაღლებაჲ: [პირველა]დ მოიჴსენე, უფალო, მთავარ-
ებისკოპოზი ჩუენი, რომელი მოჰმადლე წმიდათა შენთა
ეკლესიათა მშჳდობით, ცოცხლებით, პატიოსნად, სიმრთე-
ლით, დღე გრძელებით [მართლ მკუეთელობით] სიტყჳსა
შენისა ჭეშმარიტებისასა.

მოიჴსენე, უფალო, სიმრავლითა წყალობათა შენთაჲთა
ჩუენისა[1] უღირსებისაჲ. შემინდევ მე ყოველი ბრალი ჩემი
ნებსითი და უნებლიეთი და ნუ ჩემთა ცოდვათათჳს დააყე-
ნებ მადლსა წმიდისა სულისა შენისასა წინამდებარეთა
ძღუენთაგან.

მოიჴსენე, უფალო, ქალაქისა, რომელსა შინა ვსხემობთ
და ყოველთა ქალაქთა და სოფელთა და სარწმუნოებით
დამკჳდრებულთაჲ მათ შინა.

მოიჴსენე, უფალო, მენავეთა, მოგზაურთა, სნეულთა,
მშრმელთა, ტყუეთა და ცხორებისა მათისაჲ.

მოიჴსენე, უფალო, ნაყოფის მომრთუმელნი და კეთილის
მყოფელნი წმიდათა შენთა ეკლესიათანი და მომჴსენებელნი
გლახაკთანი და ჩუენ ყოველთა ზედა მოწყალებანი შენნი
გარდამოავლინენ.

ამაღლებაჲ: და მომეც ჩუენ, უფალო, ერთითა პირი-
თა და ერთითა გულითა დიდებად და გალობად ყოვლად
პატიოსანსა და დიდად შუენიერსა სახელსა შენსა მამისა
და ძისა.

და იყვნენ წყალობანი დიდისა ღმრთისა და მაცხოვრისა
ჩუენისა იესუ ქრისტესნი თქუენ ყოველთა თანა.

და სულისაცა შენისა თანა.

[1] Sic.

**20.** დიაკონმან : ყოველთა წმიდათა მოჳკხენებელთა ძერმე და მერმე მშჳდობით უფლისა მიმართ ვილოცოთ

შეწირულთა ამათთჳს და განწმედილთა პატიოსანთა ძღუენთაჲსა უფალსა ღმერთსა ჩუენსა ვევედრნეთ.

* fol. 4 v

* რაჲთა კაცთ მოყუარემან ღმერთმან შემწირველმან ამათმან წმიდასა და ზესთა ცათასა და საცნაურსა საკურთ-ხეველსა მისსა შეიწირნე[ს] სულად სუნელებისად, ნაცვა-ლად გარდამოგჳვლინოს ჩუენ მადლი სულისა წმიდისა მისისაჲ, უფლისა.

ჴსნად ჩუენდა [1].

მღდელმან ლოცვაჲ : შენ შეგვედრბთ ყოველსა ცხორებასა ჩუენსა და სასოებასა ჩუენსა, მეუფეო, კაცთ მოყუარეო, და გჳადით შენ და გვედრებით და შეგივრდე-ბით, ღირს მყვენ ჩუენ მოღებად წმიდათა შენთა ზეცისა საიდუმლოთა წმიდისა ამის და სულიერისა ტრაპეზისათა, წმიდითა სჳნიდისითა, მოსატევებელად ცოდვათა და შესან-დობელად ბრალთა, სულისა წმიდისა ზიარებად, სასუფე-ველისა ცათაჲსა დამკჳდრებად, ნუ სასჯელად გინა დასას-ჯელად.

დიაკონმან : დღე ყოველი.

ანგელოზი.

კეთილნი.

ქრისტეანობითნი.

ერთობასა სარწმუნოებისასა და ზიარებასა სულისა წმიდისასა მთხოველთა.

**21.** ამაღლებაჲ : და ღირს მყვენ ჩუენ, მეუფეო, კად-ნიერებით დაუსჯელად კადრებად და ხდად შენდა ზეცათა ღმრთისა მამისა მე[უფისა] ყოვლისა და თქმად :

ერმან მამაო ჩუენოჲ.

მღდელმან : რაჲმეთუ შენი არს სუფევაჲ.

**22.** მშჳდობაჲ ყოვლთა

1 Sequens linea legi nequit.

დიაკონმან : თავნი ჩუენნი უფალსა.

ერმან : [შენ] უფალო.

მღდელმან ლოცვაჲ : გმადლობთ შენ, მეუფეო უხილავო, რომელმან უზომოჲთა ძალითა შენითა ყოველნი დაჰბადენ და სიმრავლითა წყალობისა შენისაჲთა არარაჲსაგან ყოფად მომიყვანენ ჩუენ ყოველნი. შენ, მეუფეო, ზეცით მიოხილე მათ ზედა, რომელთა მოუდრეკიან შენდა თავნი მათნი, რაჲმეთუ არა კორცთა და სისხლთა მოუდრიკნეს, არამედ შენ საშინელსა ღმერთსა. შენ უკუჱ, მეუფეო, ჩუენ ყოველთა წინა მდებარენი კეთილად განაწესენ თჳთეულისა საკმრებისაებრ[1], მენავეთა თანა მენავეობად და [მოგზაურთა თანა] მოგზაურობად, სნეულნი განკურნენ, მკურნალო სულთა და კორცთაო.

ამაღლებაჲ : მადლითა და წყალობითა და კაცთ მოყუარებითა მხოლოდ შობილისა მისა შენისაჲთა, რომლისა თანა კურთხეულ ხარ წმიდით, სახიერით და ცხოველსმყოფელით.

მოიხილე ჩუენ ზედა, უფალო ღმერთო ჩუენო, წმიდით სამკჳდრებელით [და] საყდრით დიდებისა და სუფევისა შენისაჲთ და მოვედ წმიდა ყოფად ჩუენდა, რომელი ზე მამისათანა მჯდომარე ხარ და აქა ჩუენთანა უხილავად ჰმყოფობ და ღირს მყვენ მტკიცითა კელითა შენითა მოღებად ჩუენდა უხრწნელი კორცი შენ და პატიოსანი სისხლი და ჩუენ მიერ ყოველსა ერსა შენსა.

**23.** დიაკონმან : მოხედეთ.

მღდელმან : წმიდაჲ წმიდათა.

და სრულ ყონ რაჲ[2] ზიარებაჲ, დიაკონმან : სარწმუნოებით მოვიდოდეთ.

ერმან : წინაშე შენსა უფალო.

**24.** მღდელმან განუტეოს : კურთხევაჲ.

ამაღლდი ცათა შინა ღმერთო.

ერმან : ამინ. აღავსენ პირი ჩემი.

[1] Sic. — [2] წმიდაჲ ?

**25.** დიაკონმან : აღემართენით მიმღებელნი საღმრთოთა, უხრწნელთა, ზეცისა საიდუმლოთანი ვჭმადლობდეთ უფალსა.

შეგუეწიენ.

დღე ყოველი.

მღდელმან ლოცვაჲ : გმადლობთ შენ უფალო კაცთ მოყუარეო, კეთილის მყოფელო სულთა ჩუჱნთაო, რაჲმეთუ ამასცა დღესა ღირს მყვენ ჩუჱნ ზეცისა შენსა უხრწნელსა საიდუმლოსა. წარმართენ გზანი ჩუჱნნი, გუაცხოვნენ ჩუჱნ ყოველნი შიშსა შინა შენსა, შეზღუდე ცხორებაჲ ჩუჱნი ლოცვითა და მეოხებითა დედოფლისა ჩუჱნისა ღმრთისმშობელისა და მარადის ქალწულისა მარიამისაჲთა და ყოველთა წმიდათა შენთაჲთა, რაჲმეთუ შენ ხარ განმწმედელი ჩუჱნი, ქრისტე ღმერთო ჩუჱნო, და შენდა დიდებასა აღვავლენთ მამისა და ძისა და წმიდისა სულისა.

დიაკონმან : მშჳდობით წარვიდეთ, უფლისა მიმართ.

მღდელმან ლოცვაჲ : რომელი აკურთხევ მაკურთხეველთა შენთა, უფალო, და წმიდა ჰყოფ შენდა მომართ მსასოებელთა შენთა, აცხოვნე ერი შენი, სავსება ეკლესიისა შენისა დაიცევ და წმიდა ყვენ მოყუარენი სახლისა შენისა შუჱნიერებისანი, შენ იგინი ნაცუალად ადიდენ ღმრთეებრივნთა ძალითა შენითა და ნუ დამაგდებ ჩუჱნ, ღმერთო, მოსავთა შენდამი ; მშჳდობაჲ სოფელსა მოანიჭე ეკლესიათა, მღდელთა, მეფეთა ჩუჱნთა, მჴედართა და ყოვლსა ერსა შენსა, რამეთუ შენ მიერ არს ყოველი მოცემაჲ კეთილი და ყოველი ნიჭი სრული ზეგარდამოარს შათამომავალი შენ მიერ მამისაგან ნათელთაჲსა და შენდა დიდებასა და მადლობას აღვავლენთ.

იყავნ სახელი უფლისაჲ.

მღდელმან : აღვსებაჲ სჯულისაჲ და წინასწარმეტყუელთაჲ შენ ხარ, ქრისტე ღმერთო ჩუჱნო, რომელმან აღავსე ყოველი განგებაჲ მამობრივი, აღავსენ სიხარულითა და მხიარულებითა გულნი ჩუჱნნი.

ერმან : ვაკურთხო უფალი.

მღდელმან ლოცვაჲ : ძალითა ძალად მოსრულნი ჩუენ ცოდვილნი და უღირსნი მონანი შენნი უგალობთ მეუფებასა შენსა, ქრისტე ღმერთო ჩუენო ; აღვასრულეთ
5 საღმრთოჲ მსახურებაჲ და საიდუმლოჲ. და მოსრულნი მეორესა ამას (?) ტრაპეზსა შენსა, შენდა დიდებასა, მადლობასა და თაყუანისცემასა შევსწირავთ თანა დაუსაბამოჲთ მამით და ყოვლად წმიდით, სახიერით და ცხოველს-მყოფელით სულით შენითურთ, აწ და მარადის და უკუნი-
10 თი უკუნისამდე, ამენ.

## [ლიტურღია წმიდისა პეტრესი].

* fol. 51 r 1. მღდელმან : უფალი თქუენ თანა.

ერმან : და სულისა შენისა.

მღდელმან აღიღოს გალობაჲ : დიდებაჲ მაღალთა შინა ღმერთსა. 5

ერმან მიუგოს : ქუეყანასა ზედა მშჳდობაჲ ვიდრე დიდება ღმრთისა მამისა, ამინ.

და მერმე შოიქცეს მღდელი, ერსა ჯუარი დასწეროს და თქუას [1] : უფალი თქუენ თანა.

ერმან : და სულისა. 10

2. მღდელმან თქუას : ვილოცოთ. და თქუას ჴმა მაღლად ლოცვაჲ ესე : მოჳმადლე უფალო მორწმუნეთა შენთა მარჯუენა ზეგარდამო შეწევნისაჲ, რაჲთა, რომელსა იგი ჯეროვანადა [2] ითხოვენ, წარემართოს, უფლისა ჩუენისა მიერ იესუ ქრისტესა, რომლისა თანა ცხოველ ხარ 15 და ჳსუფევ შენ, ღმერთო ჩუენო, ერთობითა სულისა წმიდისათა ყოველთა საუკუნოეთა უკუნისამდე.

ერმან : ამინ.

და თქუან წმიდაო ღმერთო წესისაებრ.

3. დიაკონმან : მოხედეთ. 20

მგალობელმან ფსალმუნი დავითისი. და თქუან წარდგომაჲ და მერმე პავლე და ალილუიაჲ და შემდგომად ალილუიაჲსა, რომელი იგი სახარებასა წარიკითხვიდეს, თქუას : უფალი თქუენ თანა. 25

ერმან : და სულისა. და თქუან თავისაგანი ვისიცა იყოს საკითხავი.

[1] თქუსა. — [2] Sic.

ერმან: დიდებაჲ შენდა, უფალო. და ვითარცა დაასრულოს სახარებაჲ, ამის წილ დიდებაჲ შენდა უფალო, ერმან თქუას: მადლობაჲ შევსწიროთ უფლისა.

4. მღდელმან: უფალი თქუენ თანა.

5 ერმან: და სულისა.

მღდელმან: ვილოცოთ.

მგალობელთა აღიღონ სიწმიდისა და შემოიყვანონ სიწმიდე.

5. მღდელმან ლოცვაჲ: გევედრებით შენ, ყოვლისა
10 მპყრობელო ღმერთო, წყალობასა შენსა ნუ დამაკლებ ჩუენ, რაჲმეთუ შენითა აღსარებითა წმიდისა სამებისათა გურწამს ჩუენ ცხოვნებაჲ.

ამაღლება: ყოველთა საუკუნეთა უკუნისამდე.

ერმან: ამინ.

15 მღდელმან: უფალი თქუენ თანა.

ერმან: და სულისა შენისა.

6. მღდელმან: გურწამს ერთი ღმერთი.

ერმან: მამა ყოვლისა მპყრობელი, ვიდრე სრულიად.

და აღიპყრას მღდელმან ცაჲ.

20 7. დიაკონმან თქუას: ვდგეთ კეთილად, ვდგ*ეთ შიშით. * fol. 51 v

ერმან: წყალობა, მშჳ[დობა].

მღდელმან: მადლი უფლისა ჩუენისა. ვიდრე სრულიად.

25 ერმან: და სულისა.

მღდელმან: ზემცა არიან გულნი თქუენნი.

ერმან: გუაქუს უფლისა მიმართ.

მღდელმან: მადლობა შევწიროთ უფლისა.

ერმან: ღირს არს და მართალ.

30 მღდელმან კმა ყოს მაღლად და თქუას: ჭეშმარიტად ღირს არს და მართალ, შუენიერ და ცხორება მარადის და ყოვლადვე მადლობისა შეწირვაჲ ჩუენ მიერ, უფალო წმიდაო, მამაო ყოვლად მლიერო, ღმერთო საუკუ-

ნეო, ქრისტეს მიერ ღმრთისა ჩუენისა, რომლისა მიერ დიდებასა შენსა აქებენ ანგელოზნი, თაყუანის ცემენ უფლებანი, ძრწიან კელმწიფებანი, ცანი და ძალნი ცათანი, სანატრელნი სერაბინნი ზოგადითა გალობითა ჰმსახურებენ, რომელთა თანა ჩუენთაცა გმათა შეწყნარებაჲ ბრძანე გევედრებით მონებრივითა აღსარებითა და ვიტყჳთ.

**8.** ერმან წმიდა არსი.

მღდელმან: მიიღეთ და ჭამეთ. ერმან: ამინ. მღდელმან დასწეროს ჯუარი მსხუერპლსა და თქუას: სუთ ამისგან. ერმან: ამინ.

**9.** მღდელმან ლოცვაჲ: შენ უკუე სახიერო და კაცთმოყუარეო მამაო, ქრისტე იესუჲს მიერ ძისა შენისა და უფლისა ჩუენისა შეგევედრებით და გევედრებით, რაჲთა შეიწირო და აკურთხო † ნიჭი ესე და გარდამოავლინო სული წმიდაჲ წინამდებარესა ამას ძღუენსა ზედა † და მსხუერპლსა ამას ზედა † შეწყნარებად სათნოდ, რომელსა შევსწირავთ შენდა პირველად წმიდისათჳს კათოლიკე ეკლესიისა შენისა, რაჲთა დაამშჳდო და დაიცვა და შეაერთო და განამტკიცო კიდითგან ვიდრე კიდედმდე ქუეყნისა, (* fol. 52 r) თანა მონით შენით, პაპით ჩუენითურთ და წინამძღვ*რით[1] და ეპისკოპოსით ჩუენით.

**10.** მოიკსენენ იგინი, უფალო, იგინი და მონანი შენნი და მსახურნი შენნი და ყოველნი წინაშე შენსა მდგომარენი და ყოველნი ქრისტეანენი მართლმადიდებელნი.

**11.** მომიკსენე მეცა, უფალო, უღირსი ესე მონაჲ შენი, მილხინე მე და ყოვლისაგან უსჯულოებისა განმწმიდე და ყოველნი ესე გარემოჲს მდგომარენი, რომელთა იგი სარწმუნოებაჲ ცხად არს წინაშე შენსა და უწყი საკმარი შენდა შემწირველთაჲ მსხუერპლსა ამას ქებისასა, მღდელმან ამას ადგილსა კელი დასდვას პურსა მას ზედა წმიდასა, რომელსა მათთჳს თითოეულად და ყოველთა,

[1] წინამძღჳრით.

საკსრად სულთა მათთათჳს, სასოებად ცხორებისა და
სიცოცხლისა მათისა შენ მიგცემთ თხოათა ჩუენთა საუკუ-
ნესა ღმერთსა ცხოველსა და ჭეშმარიტსა.

**12.** და ვეზიარებით და მოვიკსენებთ მომავალნი პირვე-
ლად დიდებულსა და მარადის ქალწულსა[1] მარიამს, დედასა
უფლისა ჩუენისა იესუ ქრისტესა და ნეტართა მოციქულთა
და მოწამეთა : პეტრეს, პავლეს, ანდრიას, იაკობს, იოვანეს,
თომას, იაკობს, ფილეპეს, ბართლომეს, მატათის, სიმონს,
თადეოზს, ლინის, კლიტის, კლიმენტოს, ქისტის, კორნი-
ლიოსს, კჳპრიანეს, ლავრენტის, ხრიზოღონის, მარტინეს,
იერონიმოსს, ამბროსის, ავღუსტინეს, გრიგოლის, ისიდო-
რეს, ბენედიკტეს და ყოველთა წმიდათა შენთა. მათთანა
ყავ ჩუნიცა ნაწილი შეგივრებით, და გევდრებით, და
ყოველნი მცნებანნი შენნი გუასწავენ და წარგჳმართე
ქრისტე იესუჲს მიერ უფლისა ჩუენისა.

**13.** ამას უკვე, კუალადცა მღდელმან კელი დას-
დვას ეგრეთვე, მსხუე*რპლსა მონებისა ჩუენისასა და  * fol. 52 v
ყოვლისა ერისა შენისასა ვითხოვთ შენგან, უფალო, კეთი-
ლად შეწყნარებულად შეიწირე, რაჲთა დღენი ჩუენნი
მშჳდობითა შენითა განაწესნე და საუკუნოჲსა ვნებისაგინ
მიკსნენ ჩუენ და რჩეულთა შენთა სამწყსოსა შეგუაერთენ
ჩუენ ქრისტეს მიერ უფლისა ჩუენისა.

**14.** ესე უკუე მსხუერპლი, კუალადცა ეგრეთვე კელი
დასდვას, შენ ღმერთო ყოვლითურთ † კურთხეული †
გამოსახული † აღსარებული † საწამებელი სათნო ყოფად
ღირს ყავ, რაჲთა გუექმნეს ჩუენ † გორცი † და სისხლი
საყუარელისა მისა შენისა და უფლისა ჩუენისა იესუ ქრის-
ტესი, რომელმან პირველ დღისა ერთისა ვნებისა თჳსისა,
ამას ადგილსა მღდელმან წმიდასა მას პურსა
კელითა უპყრას და მცირედ აღამაღლოს და
თქუას : მოიღო პური წმიდათა და უხრწნელთა კელთა

[1] ქალწულისა.

მისთა ზედა და აღიხილნა თუალნი თჳსნი ზეცად შენდა მიმართ ღმრთისა და მამისა თჳსისა და ყოვლად ძლიერისა, შენ გმადლობდა † აკურთხა და განტეხა და მისცა წმიდათა მისთა მოწაფეთა და ჰრქუა[1] : მიიღეთ და ჭამეთ ამისგან ყოველთა. ესე [არს] ჴორცი ჩემი. ეგრეთვე შემდგომად სერობისა. მღდელმან ბარძიმი ზე აღიპყრას და თქუას : მოიღო სასმელო[2] წმიდითა და კურთხეულითა ჴელითა მისითა, შენ გმადლობდა, † აკურთხა, მისცა მოწაფეთა მისთა და ჰრქუა[1] მიიღეთ და სუთ ამისგან ყოველთა, რაჲმეთუ ესე არს სასუმელი სისხლისა ჩემისაჲ, ახალი და საუკუნოჲ შჯული საიდუმლოდ სარწმუნოებისა, თქუენთჳს და მრავალთათჳს დათხეული მისატევებელად ცოდვათა, ამას რა*ოდენსა ვიწყე ყოფად, ჩემდა მოსაჴსენებელად ყოფდით.

* fol. 53 r

**15.** ვინაცა ჩუენცა მოვიჴსენებთ, მღდელი[3] მოდრკეს ქუე საკურთხეველისა წინაშე, უფალო მონანი შენნი და ერი წმიდაჲ ქრისტეს ძისა შენისა, უფლისა და ღმრთისა ჩუენისა სანატრელსა ვნებასა, ჯოჯოხეთს შთასლვასა, მკუდრეთით აღდგომასა და დიდებით ზეცად ამაღლებასა და მარჯუენით შენსა დაჯდომასა. და შევსწირავთ შენდა დიდებულებისათჳს დიდებისა შენისა მადლთა მადლთა შენთაგან მოცემად ჩუენდა † მსხუერპლი უბიწოჲ, † მსხუერპლი წმიდაჲ, † მსხუერპლი პიტიოსანი, † პური წმიდაჲ ცხორებისა საუკუნოსაჲ, † და სასმელი ცხორებისა საუკუნოჲსა.

**16.** რომელთა მიერ მოწყალითა და სახიერითა პირითა მოხედვა ღირს იჩინე ნაწილისა მოღებად, ვითარცა შეწირვად ჯერ იჩინე ძღუენი მონისა შენისა აბელ მართლისაჲ და მსხუერპლი მამად მთავრისა ჩუენისა აბრაჰამისი და ვითარცა იგი შეიწირა[3] შენდა პირველმან მღდელმან შენმან მელქისედეკ წმიდაჲ მსხუერპლი უბიწოჲ და კეთილად შეწყნარებული.

[1] ჰქუა. — [2] Sic. — [3] მღდელმან.

**17.** და მოდრკეს მღდელი წინაშე წმიდისა საკურთხეველისა და განჰმარტნეს ჴელნი მაჴლობელად შესამოსელისა საკურთხეველისასა და ბ გზის მცირე მცირე აღემართოს და მესამესა ზედა დასხნეს ჴელნი რქათა ზედა საკურთხეველისათა ეგრეთვე განმარტებულად, ხოლო პირითა ამბორს უყოს საკურთხეველსა და ამას ლოცვასა იტყოდის : შეგივრდებით და გევედრებით შენ. * ყოვლად ძლიერო ღმერთო, ბრძანე შეწირვად ჴელითა ანგელოზთა შენთაჲთა ზემაღლესა საკურთხეველისა შენისასა წინაშე ზალთაჲსა[1] პირისა შენისა, რაჲთა, რომელთაცა მოვიღოთ საკურთხეველისა ამისგან ნაწილი უხრწნელისა და წმიდისა მისა შენისა კორცისა და სისხლისა, ყოვლითა კურთხევითა და მადლითა ზეგარდამოჲთა აღვივსნეთ ქრისტე იესუს მიერ უფლისა ჩუენისა.

* fol. 53 v

**18.** კუალადცა მოიჴსენენ, უფალო, სახელნი მათნი, რომელნი გუვევედრებიან[1] ჩუენ ბეჭდად სარწმუნოებისა შესვენებულთა ძილითა მშჳდობისათაჲ, ამათ და ყოველთა ქრისტეს მიერ განსუენებად ადგილსა ფუფუნებისასა, ნათელსა შინა და მშჳდობასა ; შენდობად მათდა გევედრებით ქრისტეს იესუს მიერ უფლისა ჩუენისა.

**19.** ხოლო ჩუენ ცოდვილთა მონათა შენთა, რომელნი ვესავთ სიმართლესა მოწყალებათა შენთასა, ნაწილი კეთილი ერთობისა მომადლებად სათნო იყავ წმიდათა მოციქულთა თანა და მოწამეთა : იოვანეს თანა და სტეფანეს, მატათას და ბარნაბას, ეგნატის და ალექსანდრეს, მარკელინეს და პეტრეს, ფილიკიტას, პერპეტუას, აღათის, ლუკიას, აღნის, კლიკილინას, ანასტასიას, სოფიას და ყოველთა თანა წმიდათა შენთა ყავ ჩუენიცა ნაწილი, არა ჩუენისა ღირსებისაებრ, არამედ შენისა მოწყალებისაებრ გევედრებით ქრისტე იესუჲს მიერ უფლისა ჩუენისა, რომლისა მიერ, უფალო, ამას ყოველსა კეთილსა ყოვლადვე იღუწი, წმიდა ჰყოფ,

[1] Sic,

ცხოველსა ჰყოფ, † აკურთხევ და მოგუცემ ჩუენ. † † †, მის მიერ და მისგან და მისთანა იყავნ შენდა ღმრთისა და მამისა ყოვლად ძლიერისა, ერთობითა სულისა წმიდისათა ყოველი პატივი და დიდება.

* fol. 54 r ამაღლება : ყოველთა საუკუნ*ეთა უკუნისამდე. 5

ერმან :[1] ამინ.

**20.** ამაღლება. ვილოცოთ. საღმრთოჲსაგან მომღურებისა სწავლულნი[2] და მაცხოვრებისა მოსაკსენებელთაგან განსწავლულნი ვიკადრებთ და ვიტყჳთ :

ერმან მამაო ჩუენოჲ. 10

მღდელმან : რაჲმეთუ შენი არს სუფევა.

ერმან[1] : ამინ.

მღდელმან : მშჳდობა უფლისა იყავნ ყოვლადვე თქუენ ყოველთა თანა.

ერმან : და სულისა. 15

დიაკონმან : თავნი.

ერმან[1] : შენ უფალო.

**21.** მღდელმან ლოცვაჲ : გჳჴსნენ ჩუენ, უფალო, ყოველთაგან ბოროტთა მომავალთა და მოწევნულთა მეოხებითა ჩუენთჳს სანატრელისა, დიდებულისა, მარადისქალწულისა ღმრთისმშობელისა მარიამისითა და დიდებულისა მიქაელ მთავარანგელოზისათაჲ[3] და წმიდათა მოციქულთა შენთათაჲ[3] : პეტრე, პავლე, ანდრია, ბართლომე და ნეტარისა ბენედიკტესითა, ყოველთა თანა წმიდათათა, მომეც ჩუენ ლხინებაჲ და მშჳდობაჲ დღეთა შინა ჩუენთა, რაჲთა საფარველითა წყალობისა შენისათა შეცულნი ყოვლისაგან ამბოხებისა ვიპოვნეთ შეუშფოთებელნი[4] ქრისტეს იესუს მიერ უფლისა ჩუენისა, რომლისა თანა ცხოველ ხარ და ჰსუფევ, ღმერთო, ერთობითა სულისა წმიდისაჲთა. 20 25

**22.** გა[ა]ნაწილოს წმიდაჲ იგი პური სამად და აღიღოს ერთი ნაწილი, დაიჭიროს ზედა 30

[1] ამინ. — [2] სწავლულთა. — [3] Sic. — [4] შეუშფოთებელი.

